**თარგმნა:**
გელა გოგიტიძემ
**მთავარი რედაქტორი:**
ადამ შანთაძე
**რედაქტორი:**
გიორგი კამლაძე
**თეოლოგიური რედაქტორი:**
ომარ ბოლქვაძე
**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
უშანგი ბოლქვაძე
**კორექტორი:**
მზია შანთაძე
**თარგმნილია:**
Veisel Akkaia
Hikayelerle Namaz Süreleri ve duaları
წიგნი გამოცემულია, „ქართველ მუსლიმანთა საზოგადოების“ ფინანსური მხარდაჭერით
2012 წელს

# სარჩევი

## ნაწილი პირველი-„ელუზუ-ბესმელე“



## ნაწილი მეორე – ნამაზის სურები

## სურა „ფათიჰა“



## სურა ყადირი



## სურა ასრი







## სურა ფიილი



## სურა ყურეიში



## სურა მაუნი



## სურა ქევსერი



## სურა ქაფირუნი



## სურა ნასრი







## სურა თებბეთი



## სურა იჰლასი



## სურა ფელეყი
## სურა ნაასი



# ნაწილი მესამე
# ნამაზის შემდეგ საკითხავი აიათები

## აიეთელ ქურსი







## აამენერრესულუ



## სურა ჰაშრი



# ნაწილი მეოთხე

## ნამაზის ლოცვისას საკითხავი ვედრებები

## სუბჰანექე

### თაჰიიათი



## სალავათის ვედრება







## რობბენა
## ყუნუთის ვედრება
## ნაწილი მეხუთე
## ნამაზის დროს საკითხავი თესბიჰები







## ჩემი ცხოვრება შეიცვალა

ლამაზი ზაფხულის საღამო იყო, აჰმედ მასწავლებელმა ნამაზის შესახებ საუბარი კეთილშობილი ალის მიერ გადმოცემული სიტყვით განაგრძო.

„არანაირი სარგებელი არ აქვს არცერთ ღვთისმსახურებას, თუკი ამას გულწრფელად, დაფიქრებითა და გათავისებით არ ვასრულებთ“

გამომდინარე აქედან, ნამაზის, როგორც მუსლიმი ადამიანის ერთ-ერთ უმნიშვნელოვანესი ღვთისმსახურების, შესრულებისას, საჭიროა, წაკითხული სურეებისა და ვედრებების მნიშვნელობის ცოდნა, რათა ამ დროს უფრო მეტი სიამოვნება, სიხარული და სულიერი სიმშვიდე ვიგრძნოთ.

ნამაზი უზენაეს ალლაჰთან საუბრის ტოლფასია.

როდესაც ადამიანი სამყაროთა გამჩენის წინაშე წარსდგება და მას ესაუბრება, მაგრამ არ იცის რას, როგორ შეაფასებდით ასეთ ურთიერთკავშირს? სურა „ფათიჰა“ სულ შვიდი აიათისგან შედგება. მისი შინაარსის არცოდნა ნამდვილი დაუდევრობა იქნება იმ მუსლიმისთვის, რომელიც მთელი ცხოვრება ნამაზს ილოცავს და მისი მნიშვნელობა არ ეცოდინება.

მასწავლებლის საუბარს ფათიჰიც უსმენდა, როდესაც ეს სიტყვები მოისმინა მთელი ცხოვრების მანძილზე ნალოცი ნამაზები და გაუცნობიერებლად წაკითხული სურა „ფათიჰა“ თვალწინ წარმოუდგა. საინტერესოა, რომ იმ დღემდე სულაც არ დაინტერესებულა სურეე-





ბის მნიშვნელობით. აჰმედ მასწავლებლის ამ საუბრის შემდეგ სურეების მნიშვნელობები წაიკითხა და დაზეპირებას შეუდგა. თითოეული სურეს მნიშვნელობის შესწავლისას ამჩნევდა, რომ თავის ცხოვრებაში ნამაზი ახლად აღმოაჩინა. ნამაზი მისთვის უკვე სულ სხვა სილამაზეა. დიახ, ნამაზი მისთვის ისეთ ღვთისმსახურებად გადაიქცა, რომლითაც ადამიანი ვერასდროს დატკბება.

მას შემდეგ, როდესაც ფათიჰი ნამაზის გააზრებით ლოცვის შესახებ საუბრობდა, ყოველთვის იმეორებდა:

„ჩემი ცხოვრება შეიცვალა მას შემდეგ, რაც სურეებისა და ვედრებების გააზრებით, ნამაზის ლოცვა დავიწყე. ნამაზი ჩემში ახლად აღმოვაჩინე. ვინაიდან, როდესაც უზენაესი ალლაჰის წინაშე ვდგები და მის მიმართ სიყვარულსა და პატივისცემას გამოვხატავ, უკვე კარგად ვიცი, რას ვამბობ. თქვენც გირჩევთ, ნულარ დაკარგავთ დროს და რაც შეიძლება მალე შეისწავლეთ მისი მნიშვნელობა“.

ნამაზის შესრულებისას, უმეტესწილად, პატარა სურეებს ვკითხულობთ. გამომდინარე აქედან, მას „ნამაზის სურეებსაც“ უწოდებენ. უამრავი ჩვენგანი აღნიშნული ნამაზის სურეებს ბავშვობაში ვიზეპირებთ.

ნამაზის ლოცვის სილამაზესთან ერთად, აუცილებელია წაკითხული სურეების მნიშვნელობა, გარდმოვლენის მიზეზები, მათი სათნოება და ღირსებებიც შევისწავლოთ.

ვინაიდან გააზრებულად ნალოცი ნამაზი, წარმოუდგენელ სიტკბოსა და სიმშვიდეს მოგვანიჭებს. დარწმუნებული ვარ, ყოველდღიურ ცხოვრებაში მისგან დიდი სარგებელი გვექნება.





## ეღუზუ ბესმელე

أَعُوذُ بِاللّٰهِ مِنَ الشَّيْطَانِ الرَّجِيمْ

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

წავიკითხოთ ქართულად

1. ეღუზუ ბილლაჰი მინეშშეიტანი რრეჯიმ
2. ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ

## მნიშვნელობა

1. განდევნილი ეშმაკისგან, ალლაჰს მივეკედელები
2. მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით





# სიამაყის დასასრული

თავდაპირველად, სანამ უზენაესი ალლაჰი ადამიანს გააჩენდა, ანგელოზები და ჯინები უკვე არსებობდნენ. ჯინების შთამომავალი, სახელად ჰარისი, ალლაჰის წინაშე მსახურებით მაღალ საფეხურზე ავიდა. უფრო მეტიც, ანგელოზებზე უფრო მაღალი ადგილი დაიკავა. მას შემდეგ დიდი დრო გავიდა და უზენაესმა ალლაჰმა ადამიანის გაჩენა ისურვა.

პირველ ადამიანს, წმინდა ადამს, ალლაჰმა თავისი სული შთაბერა და სიცოცხლე მიანიჭა. ამავე დროს ჰალიფობა უბოძა და დედამიწაზე თავისი წარმომადგენლის ღირსებით დააჯილდოვა, ყველაფრის სახელები შეასწავლა და ნასწავლ პიროვნებად აქცია. ეს ყველაფერი ჰარისს სრულებით არ მოეწონა. ვინაიდან ფიქრობდა, რომ წმინდა ადამთან შედარებით უპირატესობა ჰქონდა. მიუხედავად იმისა, რომ უზენაეს ალლაჰს ყველაზე უკეთესად ის ემსახურებოდა, მის გულში სიამაყემ და ქედმაღლობამ დაისადგურა.

ერთ დღეს, უზენაესმა გამჩენმა ანგელოზებს წმინდა ადამის წინაშე სეჯდეს შესრულება უბრძანა. გარდა ჰარისისა, ყველა ანგელოზმა სეჯდე შეასრულა. როდესაც უზენაესმა ალლაჰმა ჰარისს სეჯდეს შეუსრულებლობის მიზეზი ჰკითხა, მან ასე უპასუხა:

„მე ცეცხლისგან ვარ გეჩენილი, ის კი-მიწისგან, გამომდინარე აქედან მე მასზე უფრო უპირატესი ვარ."

ჰარისი, არც კი დაფიქრებულა იმაზე, რომ წმინდა





ადამი დედამიწაზე უზენაესი ალლაჰის ჰალიფა იყო და მის მიერ შთაბერილ სულს ატარებდა. ის ამ ქედმაღლობით ჭეშმარიტების უარმყოფელად იქცა.

ჰარისის მიერ გამოჩენილი დაუმორჩილებლობის შემდეგ უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:

***„უთხრა: „თუკი ასეა, ახლავე გადი აქედან! უეჭველად, შენ ამიერიდან განდევნილი ხარ! და, უეჭველად, წყევლა შენდამი ანგარიშსწორების დღემდეა! უთხრა: ჩადი აქედან. აქ არა გაქვს ქედმაღლობის უფლება შენ. ახლავე გადი აქედან! უეჭველად, დამცირებული ხარ შენ!!“*** *(სურა არაფი, აიათი 13, სურა ჰიჯრი, აიათი 34-35, სურა სადი, აიათი 77-78)*

უზენაესმა ალლაჰმა ასეთი დაუმორჩილებლობის გამო ის ყველა სიკეთისგან იმედმოწყვეტილ, განდევნილ ეშმაკად აქცია.

სეჯდეს შესრულების შემდეგ, თავები ზევით რომ წამოწიეს, ანგელოზებმა დაინახეს ჰარისი, რომელსაც სეჯდეს შეუსრულებლობის გამო, სახეც დამახინჯებული ჰქონდა. შემდეგ კი, იმისათვის, რომ უზენაესი ალლაჰის ბრძანებაზე მორჩილების წყალობა მათ ებოძათ, მადლობის გამოხატვის მიზნით, სეჯდე ხელმეორედ შეასრულეს.

ამრიგად, ჰარისს, წმინდა ადამზე სეჯდეს შეუსრულებლობის მომენტიდან, „იბლისი“ ეწოდა. იბლისი, სიკეთისგან იმედდაკარგულს, სინანულისა და მწუხარების გამომხატველს ნიშნავს. სეჯდეს შეუსრულებლობის მიზეზად კი მან, მისი უკვამლო ცეცხლისგან, ხოლო წმინდა ადამის ტალახისგან გაჩენა დაასახელა. იმისათვის, რომ იგი წმინდა ადამის სამოთხიდან გაძევებას ცდილობდა, მას ეშმაკი ეწოდა.

(შამილის ისლამის ენციკლოპედია, „შეითანი“)

ეშმაკმა, წმინდა ადამისთვის სეჯდეს შეუსრულებ-





ლობით ქედმაღლობა გამოიჩინა, ამიტომაც მან ალლაჰის წყალობის იმედი დაკარგა. მისი სიცოცხლეც კი ეჭვქვეშ დადგა.

შემდეგ უზენაეს ალლაჰს შეევედრა:

***„ქვეყნიერების დასასრულამდე მანამ, სანამ ადამიანები ხელმეორედ გაცოცხლდებიან, დრო მომეცი.“*** *(სურა არაფი, აიათი 14)*

მან იცოდა, რომ ხელმეორედ გაცოცხლების შემდეგ სიკვდილი აღარ იარსებებდა. ამიტომაც იფიქრა, რომ თუ მას მანამდე დრო მიეცემოდა, სიკვდილს გადაურჩებოდა.

უკვდავების ეს სურვილი ***„უეჭველად, დროგადაწეულთაგანი ხარ,“..*** *(სურა ჰიჯრი, აიათი 38)*

***„შენ ხარ ის, ვისაც განსაზღვრულ დრომდე მიეცა ვადა“*** *(სურა არაფი აიათი 15)* ეს, ***„პირველი სურას ჩაბერვამდე დროს მოიცავს“.*** *(სურა ნემლი, აიათი 87)*

ამით მან სიკვდილს დამცირებული და შეურაცხყოფილი სიცოცხლე არჩია. ამიტომაც ეს მისთვის უმთავრესი სასჯელი გახდა.

ეშმაკმა, რომელსაც განსაზღვრულ დრომდე მიეცა ვადა, შეცდომა არ აღიარა და არც ჩადენილი მოინანია. პირიქით, უფრო გააფთრდა. აირჩია მიზანი, რომლითაც ქვეყნიერების დასასრულამდე იქნებოდა დაკავებული. მან მიზნად, უზენაესი ალლაჰის წყალობისგან ადამიანის დაშორება დაისახა. მისი გული შურისძიების წყურვილით იყო შეპყრობილი. მან თავისი სურვილები უზენაეს ალლაჰს,თავხედურად, ამცნო:

***„უთხრა: ღმერთო ჩემო! იმისთვის რომ მაცდუნე, უთუოდ შევალამაზებ მათთვის დედამიწას და უთუოდ ვაცდუნებ ერთიანად“*** *(სურა ჰიჯრი, აიათი 39)*

უზენაესმა ალლაჰმა ასე უბრძანა: ***„გულწრფელ მორწმუნეებზე შენ ვერანაირ ზეგავლენას ვერ მოახდენ.***





***ეს არ ეხება იმ გ ზააცდენილებს, ვინც შენ აგყვება".*** *(სურა ჰიჯრი, აიათი 42)*

***„უთხრა: გადი აქედან გაწბილებული და განდევნილი. უთუოდ, მათგან ვინც გამოგყვება შენ, დიახაც, რომ ამოვავსებ სუყველათი ჯოჯოხეთს!".*** *(სურა არაფი, აიათი 18)*

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებს რჩევები მისცა იმასთან დაკავშირებით, რომ მათ ეშმაკის ბოროტებებისგან თავი შორს დაიჭირონ. ამათგან ერთ-ერთი ასეთია:

***„ჰეი, ადამიანებო! ჭამეთ რაც არის ნებადართული და სუფთა ამ ქვეყანაზე და არ გაყვეთ ეშმაკის კვალს, უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენი. იგი გიბრძანებთ მხოლოდ ავსა და საზიზღარს, და რომ თქვათ ალლაჰზე ის, რაც არ უწყით..."*** *(სურა ბაყარა, აიათი 168-169)*

****





## ბრაზი გაუვლის

ერთმანეთზე გაბრაზებული ორი პიროვნება ალლაჰის უკეთილშობილეს შუამავალთან მივიდა.

მათი გაუგებრობა იქაც გაგრძელდა. სიტუაცია იმდენად გაამწვავეს, რომ ერთმანეთზე შეურაცხყოფის მიყენებაც კი დაიწყეს.

ერთ-ერთი მათგანი ძალიან განრისხდა. მომხდარის მომსწრე, ძვირფასი მუაზი მოგვითხრობს: „კაცს სიბრაზისგან მეგონა ცხვირი გაუსკდებოდა“.

გამომდინარე იქიდან, რომ უკეთილშობილესმა შუამავალმა იცოდა, მათი ამ დონეზე გაბრაზება ეშმაკის ზეგავლენით იყო გამოწვეული, მუაზს ასე უბრძანა: *„მე ერთი სიტყვა ვიცი, თუ ის ამას იტყვის, ბრაზი გაუვლის“.*

ძვირფასმა მუაზმა ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, რომელია ეს სიტყვა?“- შუამავალმა მიუგო:

*„ჩემო ალლაჰო! განდევნილი ეშმაკის ბოროტებისგან შენ შეგეკედლები“ (ებუ დავუდ ედებ, ბაბი, 4. 4780)*

## წარმოსთქვი ბისმილლაჰ

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი აქლემით მოგზაურობდა. ერთხელაც, ცხოველს ფეხი დაუსხლტა და ტახტრევანში მჯდომი ამხანაგი ძირს ჩამოვარდა.

ბრაზმორეული საჰაბე ცდილობდა, წამომდგარიყო, მაგრამ ამ დროს თავი ვერ შეიკავა და თქვა:

„ბრმა ეშმაკი“.





ამ სიტყვის გაგონებაზე უკეთილშობილესმა შუამავალმა იგი ასე დაარიგა:

„ნუ იტყვი ასე!

ასე თუ იტყვი, ეშმაკი გაიზრდება.

უფრო მეტიც სახლის ოდენაც კი გახდება და იტყვის:

,,ჩემი ძალით იგი ძირს დავანარცხე.”

„ბრმა ეშმაკის“ ნაცვლად „ბისმილლაჰ“ წარმოთქვი.

თუკი ასე იტყვი, იგი დაპატარავდება და ბუზის ოდენა გახდება“.

## საჭმლის ბარაქა

ერთ მშვენიერ დღეს, უკეთილშობილესი შუამავალი, მეგობრებთან ერთად, სუფრასთან დაჯდა.

ყველამ ერთად „ბისმილლაჰ“ წარმოთქვა და ჭამა დაიწყეს.

მიუხედავად იმისა, რომ ყველა მიირთმევდა, საჭმელი, სასწაულებრივად, არ იკლებდა. პირიქით, თითქოს, მატულობდა კიდეც...

ცოტა ხნის შემდეგ მათთან ერთი სტუმარი მივიდა, ისიც სუფრასთან მიიპატიჟეს.

როდესაც სტუმარმა ჭამა დაიწყო, შეამჩნიეს, რომ საჭმელმა კლება დაიწყო. ამის მნახველმა, ერთ-ერთმა თანამიმდევარმა იკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! საჭმელი თავდაპირველად არ იკლებდა, თუმცა მოულოდნელად კლება დაიწყო, რა შეიძლება იყოს ამის მიზეზი?“

წმინდა შუამავალმა მიუგო:

„როდესაც ყველა ჩვენგანი სუფრას მივუსხედით,





„ბისმილლაჰ“ წარმოვთქვით. ამიტომაც საჭმლის ბარაქამ იმატა.

შემდეგ ერთი სტუმარი მოვიდა, სუფრას მიუჯდა, თუმცა ჭამა „ბესმელეს“ გარეშე დაიწყო.

ამიტომ ეშმაკმაც მასთან ერთად ჭამა. ამის გამო საჭმლის ბარაქამაც იკლო. *(თირმიზი, შემაილი, 244)*

## ალლაჰისადმი პატივისცემის ჯილდო

ბიშრი ცუდი ჩვევების მქონე ადამიანი გახლდათ. ის მეგობრებთან ერთად დღისით ალკოჰოლს სვამდა. მისი ცხოვრება ისლამისგან მკვეთრად განსხვავდებოდა. მაგრამ უზენაესი ალლაჰის, უკეთილშობილესი შუამავლისა და წმინდა ყურანის მიმართ საკმაოდ კეთილგანწყობილი იყო. ამ საკითხთან დაკავშირებით მეგობრებს ზედმეტ სიტყვასაც კი არ ათქმევინებდა.

როგორც ყოველთვის, იმ დღესაც დაელია და შინისკენ მიდიოდა. გზად ფურცელი დაინახა, რომელსაც ყველა გამვლელი ფეხქვეშ თელავდა.

ფურცელზე არაბული ანბანი შენიშნა, მაშინვე ხელში აიღო, დილიდან მოყოლებული, ამ ფურცლისადმი გამოჩენილმა უპატივისმცემლობამ გააკვირა. ვინაიდან იგი ყველა იმ ფურცელს ყურადღებით ეპყრობოდა, რომელზეც შესაძლოა, აიათი ყოფილიყო დაწერილი.

ბიშრი ძალიან გაანაწყენა იმან, რომ ფურცელზე დაწერილ „ალლაჰის“ სახელს ფეხქვეშ თელავდნენ. იგი ფიქრობდა, რომ ისე, როგორც ალლაჰისადმი, ასევე მისი სახელის მიმართაც პატივისცემა აუცილებელი იყო.

ფურცელი რომელზედაც „ბისმილლაჰ“ ეწერა, აიღო, აკოცა და ჯიბეში ჩაიდო.

ფურცელი სახლში მიიტანა, მტვრისგან კარგად გა-





ასუფთავა, შემდეგ სუნამო აპკურა, კედელზე ჩამოკიდა და თქვა: „აი, ახლა კი თავისი ადგილი დაიკავა“.

იმ ღამეს, ალლაჰის საყვარელ ერთ-ერთ მონა-მსახურს სიზმარში ასეთი ხმა ჩაესმა:

„წადი ბიშრს უთხარი, რომ ისე, როგორც ჩემი სახელი გაასუფთავა, მეც მას შესაბამისად გავასუფთავებ. როგორც ჩემს სახელს პატივი სცა და აამაღლა, მეც მას სათანადოდ ავამაღლებ. ისე, როგორც ჩემ სახელს ლამაზი სუნამო აპკურა და სასიამოვნო სურნელება მისცა, მეც მას გავალამაზებ. ჩემს სიდიადეს ვფიცავ, მას ამქვეყნადაც და საიქიოშიც სუფთას და ლამაზს გავხდი”.

როდესაც ერთი და იგივე სიზმარი სამჯერ განმეორდა, კეთილმა ადამიანმა ბიშრის ძებნა დაიწყო.

ბოლოს, როგორც იქნა, სწორედ მაშინ იპოვა, როცა იგი, დასალევად ემზადებოდა. მას დაუძახა:

„ბიშრ! ძალიან მნიშვნელოვანი ამბავი მოგიტანე“. ბიშრმა დიდი ინტერესით მიირბინა მასთან და ჰკითხა:

- ვისგან მომიტანე ამბავი?

- ამბავი უზენაესი ალლაჰისგან მოგიტანე.

ამ სიტყვების მოსმენის შემდეგ ბიშრი ატირდა და თქვა:

- ჩემი ნამოქმედარის გამო განრისხებულია? საშინელი სასჯელი უნდა მაუწყო? მასთან მისულმა ადამიანმა ნანახი სიზმარი მოუყვა.

მონაყოლმა ბიშრზე დიდი ზეგავლენა მოახდინა. ვერ წარმოედგინა, „ბესმელეს“ მიმართ გამოჩენილი პატივი უზენაესი ალლაჰის წინაშე ამდენად ძვირფასი თუ იქნებოდა.

უზენაესი ალლაჰის მიერ მისი ასეთი დაფასების სანაცვლოდ, იგი ძველ შეცდომებს აღარ გააგრძელებდა. მეგობრებს მიუბრუნდა და ასე მიმართა:

- მეგობრებო! მე მეძახიან. დღეიდან აქ ვეღარას-





დროს მიხილავთ.

იქიდან წამოსული ბიშრი უზენაეს ალლაჰს ცოდვების მიტევებისთვის შეევედრა და დარჩენილი სიცოცხლე უზადო, კეთილი ქცევებით გაატარა.

სულ მოკლე ხანში იმ პერიოდის რჩეულ პიროვნებათა შორის აღმოჩნდა. *(ფაჰრეთთინ ათარ, თეზქირეთულ ევლია, თარგმანი, სულეიმან ულუდაღი.)*

## ყოველი საქმის წინ „ბესმელე“

ქალბატონ ფატიმას ძალიან კარგი ჩვევა ჰქონდა. ყოველი საქმის წინ „ბესმელეს“ წარმოთქვამდა და ამას საკმაოდ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. თუმცა მისი მეუღლე სერდარი რწმენისგან შორს იყო, უფრო მეტიც რელიგიურ საკითხებს ცინიკურად უყურებდა. როდესაც ფატიმა „ბესმელეს“ წარმოთქვამდა, იგი ბრაზდებოდა და შემდეგნაირად ეტყოდა ხოლმე:

- რა საჭიროა, ყოველთვის რომ „ბისმილლაჰს“ გაიძახი!

ფატიმა კი მას ყურადღებას არ აქცევდა და ყოველი საქმის წინ „ბესმელეს“ წარმოთქვამდა.

ბოლოს სერდარმა გადაწყვიტა ფატიმასთვის ეჩვენებინა, რომ ყოველი საქმის წინ „ბესმელეს“ წარმოთქმა მას არაფერს მატებდა. რამდენიმე დღის შემდეგ ფატიმას შესანახად გარკვეული რაოდენობის ფული მისცა და გააფრთხილა: „ეს ფული ისეთ ადგილას შეინახე, რომ არ დაგეკარგოს“.





ფატიმამ სერდარს ფული „ბესმელით“ გამოართვა და ზანდუკისკენ გაეშურა. მეუღლე კი მას ფარულად უთვალთვალებდა. ფატიმამ, როგორც ყოველთვის „ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ“ წარმოთქვა, ფული ზანდუკში ჩადო და თავიც დაახურა.

რამდენიმე დღის შემდეგ, სერდარმა ზანდუკიდან ფული აიღო და ეზოში მდებარე წყლის ჭაში ჩააგდო. როდესაც მოსაღამოვდა, მეუღლემ ფატიმას უთხრა: „მეზობელი იყო მოსული, ფულის სესხება უნდოდა, მომიტანე შენახული ფული, უნდა მივცე“. ფატიმა მაშინვე იმ ოთახში შევიდა, სადაც ზანდუკი იდო. სერდარი კი ჩუმად უთვალთვალებდა.

როგორც ყოველთვის ფატიმამ „ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ“ წარმოთქვა, ზანდუკს თავი ახადა და საფულისკენ ხელი გაიწვდინა. მაგრამ რას ხედავს? საფულე სველია. განცვიფრდა, უნდოდა, გაეგო, რა მოხდა, რას შეიძლებოდა დაესველებინა საფულე ზანდუკში.

მაგრამ ყველაზე უფრო გაოცებული სერდარი აღმოჩნდა. ვინაიდან რამდენიმე საათის წინ ის საფულე წყლის ჭაში თავად ჩააგდო. შემდეგ სერდარმა ყველაფერი მოუყვა ფატიმას და ბოლოს ასე თქვა:

„ფატიმა! შენ მიმართ გამოჩენილი თავხედობის გამო, გთხოვ, მაპატიე. დღეიდან ,,ბესმელეს” მნიშვნელობის მეც მწამს“.

****





# განმარტება

„ელუუზუ“ არაბული სიტყვაა და ქართულად მიკედლებას ნიშნავს. ჩვენში იგი, „განდევნილი ეშმაკისგან ალლაჰს მივეკედლები“ -ს გამოსახატავად ვიყენებთ.

სურა ნაჰლის, 98-ე აიათში ნაბრძანებია: ***„როდესაც ყურანის კითხვას დააპირებთ, განდევნილი ეშმაკისგან ალლაჰს მიეკედლეთ“.*** მათ, რომლებიც ყურანის კითხვის წინ „ელუზუს“ წარმოთქვამენ, უზენაესი ალლაჰის აღნიშნული ბრძანება შესრულებული ექნებათ. „ელუზუთი“ დაწყების ბრძანება, რჩევის ხასიათს ატარებს.

„ელუზუთი“ დაწყება, ადამიანს შეახსენებს, რომ ის ამქვეყნად გამოსაცდელად არის მოვლინებული. აგრეთვე ადამიანს გაუახლებს ცოდნას და აფრთხილებს იმასთან დაკავშირებით, რომ ეშმაკი ყოველ წამს უზენაესი ალლაჰის წინააღმდეგ მის მიმართვას ცდილობს.

ხოლო „ბესმელე“, ალლაჰის სახელის ხსნების მიზნით გამოიყენება. ისლამი ყველა იმ საქმის დაწყებას, იქნება ეს ამქვეყნიური თუ საიქიოსთან დაკავშირებული, რომელიც რწმენას საფრთხეში არ აგდებს, ბესმელეთი მოგვიწოდებს.

უკეთილშობილესი შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

*,,ყოველი ის საქმე, რომელიც „ბესმელეს“ გარეშე იქნება დაწყებული, უბარაქოა”. (აჯლუნი ქეშფულ ჰაფა, II, გვ. 174)*

ადამიანი, რომელიც საქმეს „ბესმელეთი“ დაიწყებს, გულისხმობს: არა ჩემი ან სხვისი სახელით, არამედ მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის სახელით, მისი ნებით ვიწყებ.

ადამიანი რაჰმანისა და რაჰიმის (მოწყალე და მწყალობელი) სახელების წარმოთქმით, წამოწყებული საქ-





მისთვის საჭირო ძალას ალლაჰის მხრიდან ელოდება.

„ბესმელეს“ წარმოთქმა ადამიანს კიდევ ერთხელ ახსენებს, რომ ის დედამიწაზე ალლაჰის გაჩენილი ჰალიფაა და ყოველი საქმე მისი სახელით უნდა დაიწყოს. ამ თვალსაზრისით, იქ, სადაც საქმე ალლაჰის სახელით იქნება დაწყებული, გამჩენის წყალობა გარდმოევლინება.

რომელიმე სურას დაწერის დროს, „ბესმელეს“ წარმოთქმა აუცილებელია. ნამაზის გარდა, ყურანის კითხვის დაწყების დროსაც „ბესმელეს“წარმოთქმა სუნნეთია.

ყურანის ნებისმიერი სურას, ერთი რომელიმე აიათის წაკითხვის დაწყების წინ ბესმელეს წარმოთქმა კარგი რჩევაა. ნამაზის შესრულების დროს, სურა „ფათიჰას“ წინ ჩუმად „ბესმელეს“ წარმოთქმა სუნნეთია. სხვა დროს კი „ბესმელე“ არ იკითხება.

## რა შევისწავლეთ „ელუზუ-ბესმელე“ დან

1. იქ, სადაც ისლამი „ბესმელეს“ წარმოთქმისკენ მოგვიწოდებს, ეს უნდა შევასრულოთ. ამრიგად, ჩვენი აშკარა მტრის, ეშმაკის ხრიკებისგან დაცული ვიქნებით.

2. გულში გავლილი ეშმაკისეული ჩაძახილის, წაქეზებისა და ბოროტი ფიქრებისგან ალლაჰს უნდა მივეკედლოთ.

3. ყურადღება უნდა მივაქციოთ ყურანის კითხვის დაწყების წინ „ბესმელეს“ წარმოთქმას.

4. ყველა, ამქვეყნიური და საიქიო, საქმის დაწყების წინ „ბესმელე“ უნდა წარმოვთქვათ.

5. არასოდეს უნდა დავივიწყოთ, რომ ყოველი საქმე ალლაჰის სახელის ხსენებით უნდა დავიწყოთ.





## სურა „ფათიჰა“

سورة الفاتحة

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ(١)

الْحَمْدُ للهِ رَبِّ الْعَالَمِينَ (٢) الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ (٣) مَلِكِ يَوْمِ
الدِّينِ (٤) إِيَّاكَ نَعْبُدُ وإِيَّاكَ نَسْتَعِينُ (٥) اِهْدِنَــا الصِّرَاطَ
المُسْتَقِيمَ (٦) صِرَاطَ الَّذِينَ أَنعَمتَ عَلَيهِمْ غَيْرِ المَغْضُوبِ
عَلَيْهِمْ وَلاَ الضَّالِّينَ (٧)

## როგორ წავიკითხოთ

ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ.

1. ელჰამდუ ლილლაჰი რობბილ აალემინ, 2. ერრაჰმანირ რაჰიიმ, 3. მაალიქი იევმიდდიინ, 4. იიაქენელბუდუ, ვეია ქენესთელიინ, 5. იჰდინე სსირატელ მუსთეყიმ, 6. სირატელ ლლეზინე ენლემთე ალეიჰიმ, 7. ღეირილ მეღდუუბი, ალეიჰიმ ველედდალლიინ. ამინ.





## მნიშვნელობა:

1. მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით 2. ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს, 3. მოწყალესა და მწყალობელს, 4. განკითხვის დღის ერთადერთ განმკარგველს! 5. მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწევნას! 6. გვატარე სწორი გზით! 7. იმათი გზით, ვისაც სიკეთე უბოძე და არა იმათი გზით, ვისაც შენი რისხვა დაატყდა თავს, და არც იმათის, რომელნიც მცდარ გზაზე დგანან! აამინ

## ყურადღებით მოუსმინე

ჰირას გამოქვაბულში, პირველი ზეშთაგონების მიღების შემდეგ, უკეთილშობილესი შუამავალი სახლში შემცბარი დაბრუნდა. შინ ძვირფასი ხატიჯე დახვდა, რომელსაც ასე მიმართა:

- ხატიჯე! ვშიშობ რაიმე ხომ არ დამემართა.

- კი მაგრამ ასეთმა შიშმა რატომ შეგიპყრო?

- უკეთილშობილესმა შუამავალმა ასე მიუგო: „მაშინ, როდესაც გამოქვაბულში მარტოდმარტო ვიყავი, შემომესმა ხმა, რომელმაც მიბრძანა: ***„იკითხე!“***

ძვირფასმა ხატიჯემ უკეთილშობილესი მუჰამმედი შემდეგი სიტყვებით ანუგეშა: „შენ ნათესავებს ყურადღებას არ აკლებ, სუსტებს მფარველობ, ღარიბებს ეხმარები, გამომდინარე აქედან, ბოროტება





არ შეგეხება“. მიუხედავად ამისა, მისი დამშვიდება მაინც ვერ შეძლო. ამიტომ მას იმ პერიოდის ცნობილ სწავლულ, ვარაყასთან შეხვედრა შესთავაზა.

როდესაც, კაცობრიობის სიამაყემ ვარაყას ყველაფერი დაწვრილებით მოუყვა, მან შემდეგი დარიგებები მისცა:

„თუკი ისეთ ხმას ისევ გაიგონებ, ადგილზე გაჩერდი, არსად წახვიდე, იქაურობა არ მიატოვო და ყურადღებით მოუსმინე“.

როდესაც ჯიბრილ ანგელოზი უკეთილშობილეს შუამავალს ისევ გამოეცხადა, ის ისე მოიქცა, როგორც ვარაყამ დაარიგა.

ჯიბრილ ანგელოზმა მას სურა „ფათიჰა“ წაუკითხა:

***„მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით“.***
***„ელჰამდულილლაჰი რობბილ აალემინ“..***
*(ფაჰრედდინ რაზი, ეთთეფსირულ ქებირ. ტომი I. გვ. 177.)*

## ყურანის ყველაზე დიდი სურა

ერთ დღეს, უკეთილშობილესმა შუამავალმა, ნამაზის შესრულების შემდეგ, მეჩეთიდან გასვლამდე, ებუ საიდს ხელი მოჰკიდა და ჰკითხა: *„გინდა გასწავლო ყურანის ყველაზე დიდი სურა?“*

ებუ საიდი ჯერ იმან გაახარა, რომ უკეთილშობილესმა შუამავალმა მას ხელი ჩაჰკიდა. გარდა ამისა, ძალიან აინტერესებდა, თუ რომელი სურა უნდა ესწავლებინა.

როდესაც მეჩეთიდან გარეთ გამოდიოდნენ და





კარებს მიუახლოვდნენ, ებუ საიდმა ჰკითხა:

- „ოჰ, ალლაჰის შუამავალო, ხომ მითხარი ყურანის ყველაზე დიდი სურა უნდა გასწავლოო?“.

წმინდა შუამავალმა მიუგო:

*- ეს არის „ელჰამდულილლაჰი რობბილ აალემინ“ ანუ სურა „ფათიჰა“. ეს ის სურაა, რომელიც შვიდი აიათისგან შედგება და თითოეული ნამაზის ყოველ მუხლზე იკითხება.*

*(ბუჰარი თეფსირი I, ნესაი, იფთითაჰ 26. ებუ დავუდ ვითირ, 15, იბნი ჰაჯერ ელ ასყალანი, მეტალიბუ ალიე, 3-206/2007)*

## დაავადებების მკურნალი

ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა, მეგობრების ერთი ჯგუფი სამხედრო ლაშქრობაში გაგზავნა. უკან დაბრუნებისას ისლამის ჯარი ერთ-ერთ ადგილას დაბანაკდა.

ამ დროს შეამჩნიეს, რომ ერთ-ერთი მსახური მათ აჩქარებული ნაბიჯით უახლოვდებოდა.

მას შეეგებნენ და მისვლის მიზეზი გამოჰკითხეს. მსახურმა მიუგო:

„ტომის ლიდერ სელიმს, შხამიანმა გველმა უკბინა, ძალიან ცუდ დღეშია, არც ისეთი ვინმეა ახლოს, რომელიც მის მკურნალობას შეძლებს. თუ ვერანაირ დახმარებას აღმოვუჩენთ, შეიძლება მოკვდეს. თქვენ შორის არის ისეთი ვინმე, ვისაც ყურანის სამკურნალო აიათების დაწერა ან წაკითხვა შეუძლია?“

ამის შემდეგ ერთ-ერთი მუსლიმი ჯარისკაცი





ადგა და მასთან ერთად წავიდა. სელიმი ტკივილისგან მიწაზე ბორგავდა. გველის ნაკბენი ფეხი საშინელ მდგომარეობაში ჰქონდა.

მუსლიმმა ჯარისკაცმა აბდესი აიღო და მას, წრფელი გულით, სურა „ფათიჰა" წაუკითხა.

სელიმს უზენაესი, ალლაჰის წყალობით, ტკივილმა სულ მალე გაუარა. ამ მოულოდნელი სიკეთით გახარებულმა ტომის ლიდერმა სურას წამკითხველს მადლობა გადაუხადა და საჩუქრად ოცდაათი ცხვარი გადასცა.

მუსლიმმა ჯარისკაცმა ცხვრები წაიყვანა, მეგობრებთან დაბრუნდა და მათ ცხვრების რძით გაუმასპინძლდა. გაკვირებულმა მეგობრებმა ჰკითხეს:

„სამკურნალო აიათების დაწერა და წაკითხვა იცოდი?" - მან მიუგო:

„მე მხოლოდ სურა „ფათიჰა" ვიცი ზეპირად, მხოლოდ ის წავუკითხე".

მას წმინდა შუამავლისგან მოსმენილი ჰქონდა, რომ სურა *„ფათიჰა" ყველა დაავადების მკურნალია.* *(სუნენი, დარიმი, ფე ზაილულ ყურანი, 12)*

მეგობრებმა იფიქრეს, რომ მხოლოდ სურა „ფათიჰას" წაკითხვაში ოცდაათი ცხვრის გამორთმევა მიუღებელი იყო. ამიტომ მას უსაყვედურეს და უთხრეს:

„სანამ ამასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალს არ შეეკითხები, მანამდე ამ ცხვრებით არ ისარგებლო".

მედინაში დაბრუნებისთანავე, მუსლიმი ჯარისკაცი პირდაპირ ალლაჰის შუამავალთან გაექანა და





მას ყველაფერი დაწვრილებით მოუყვა.

ამბის მოსმენის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა: *„საიდან იცოდი, რომ სურა „ფათიჰა“ მკურნალობის მიზნითაც იკითხებოდა?“* შემდეგ კი ჯარისკაცის საქციელი მოიწონა და თქვა:

*„ისე, როგორც ექიმები პაციენტის მკურნალობისას გასამრჯელოს იღებენ, ასევე თქვენს მეგობარს ავადმყოფი განუკურნავს და სანაცვლოდ გასამრჯელოც აუღია. ამაში ცუდი არაფერია“. (ბუჰარი, თიბბი, 39-323)*

## სასურველი მიეცემა

უზენაესი ალლაჰი ქუდსი ჰადისში სურა „ფათიჰას“ შესახებ ასე ბრძანებს:

„ნამაზი ჩემსა და მონა-მსახურს შორის ორად გავყავი, ერთ ნახევარი—ჩემი, ხოლო მეორე ნახევარი კი —მონა-მსახურისაა. მონა-მსახურს სასურველი მიეცემა“.

მაშინ, როდესაც მონა-მსახური იტყვის: „ქება-დიდება მხოლოდ სამყაროს გამჩენს ეკუთვნის“ ალლაჰი ბრძანებს:

„მონა-მსახურმა მადლობა გადამიხადა და ჩემი ქება-დიდება გამოხატა“.

როდესაც მონა-მსახური რაჰმან და რაჰიმს წარმოთქვამს, გამჩენი იტყვის:

„მონა-მსახურმა მაქო და მადიდა“.

როცა მონა-მსახური ჩაიკითხავს: „განსჯის დღის ერთადერთ განმკარგველი ის არის“, გამჩენი





შეუფასებს და იტყვის:

„მონა-მსახურმა განმადიდა“.

როდესაც მონა-მსახური იტყვის: „მხოლოდ შენ გცემთ თაყვანს და მხოლოდ შენგან ვითხოვთ შეწევნას“, მაშინ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„ეს ჩემსა და მონა-მსახურს შორის არსებული გაყოფაა. მონამსახურს სასურველი მიეცემა“.

მონა-მსახურის სიტყვების „გვატარე სწორი გზით! იმათი გზით, ვისაც სიკეთე უბოძე და არა იმათი გზით, ვისაც შენი რისხვა დაატყდა თავს და არც იმათის, რომელნიც მცდარ გზაზე დგანან!“ პასუხად ალლაჰი იტყვის:

*„ეს მონა-მსახურს ეკუთვნის, მას სასურველი მიეცემა“. (მუსლიმ სელათ, 38-40 ებუ დავუდი, სელათი, 132)*

## ფულით არ შეფასდება

ენესი ღარიბი ადამიანი იყო. არც რაიმე პროფესია ჰქონდა, რისი საშუალებითაც ლუკმა-პურს იშოვიდა. იგი მეზობლების დახმარებით ირჩენდა თავს.

ერთ დღეს, ენესი ერთ-ერთმა მდიდარმა, სახელად იუსუფმა, დახეულ ტანსაცმელში პირველად დაინახა, რის გამოც ის ძალიან შეეცოდა.

იუსუფმა მის შესახებ გამოიკითხა და გაიგო, რომ ძალიან ღარიბი, თუმცა ძლიერი მორწმუნე იყო. მან გადაწყვიტა ენესს დახმარებოდა, მაგრამ ამისთვის შეუსაბამო გზა აირჩია.

ენესი დაიბარა და ჰკითხა:





„ენეს, ყურანი იცი?

„დიახ, სურა „ფათიჰა“ და „იჰლასი“ ვიცი“.

„მაშ, ორივე წაიკითხე და მათი მადლი მომყიდე“.

„კი მაგრამ როგორ იყიდი?“

„ენეს, სანაცვლოდ, ოქროს, მსახურს და ბაღ-ვენახს მოგცემ“.

„არ მჭირდება, ალლაჰის სიტყვას არაფრის სანაცვლოდ გავყიდი. ყურანის აიათებით ვაჭრობა მუსლიმს არ შეეფერება“. -უთხრა ენესმა და იქაურობას გაეცალა.

იქიდან წამოსული, იუსუფის მიერ გამოჩენილი უპატივისმცემლობის გამო, წინ მოწყენილი მიიწევდა.

მოულოდნელად შეამჩნია, რომ ზეცა ღრუბლებით დაიფარა. შემდეგ კი კოკისპირული წვიმა წამოვიდა. ენესმა აჩქარებული ნაბიჯებით, ახლო-მახლო არსებულ ერთ-ერთ ნანგრევს თავი ძლივს შეაფარა. ნანგრევებში იყო შეყუჟული, როცა რაღაც კაკუნი შემოესმა. იფიქრა, აქ სხვა ვიღაცეებიც არიანო და ცოტა არ იყოს შიშმა შეიპყრო.

ველარ ხვდებოდა, რა გაეკეთებინა.

იფიქრა, აჯობებს, აქაურობას რომ გავშორდეო და ფეხზე წამოდგა. როდესაც თავი ზევით წამოსწია, ლამაზად ჩაცმული პიროვნება დაინახა. უცებ შეკრთა, შემდეგ კი შეეცადა, გონს მოსულიყო.

ეს პიროვნება კეთილ ვინმეს ჰგავდა. თანაც სახე უბრწყინავდა.

ამ იდუმალმა პიროვნებამ ენესს რაღაც ქაღალდი





გაუწოდა. ამასთან ერთად ერთი ქისა ოქროც მოაყოლა. ენესმა, პირველ რიგში, ქაღალდს დახედა,ზედ სურები „ფათიჰა“ და „იჰლასი“ ეწერა. იდუმალმა პიროვნებამ ენესს უთხრა:

„ამ ფულს საჭიროების მიხედვით გამოიყენებ. როცა გამოგელევა, ისევ მოდი და ჩვენგან ითხოვე. ენესმა კაცს ახედ-დახედა და ჰკითხა:

„ ვინ ხარ?“- მან მიუგო:

„მე შენი წრფელი რწმენა ვარ. შენ უზენაესი ალლაჰის აიათები, მიუხედავად იმისა, რომ ძალიან გჭირდებოდა, ფულზე არ გაყიდე. ალლაჰმა კი მე ასეთ ფორმაში შენთან მომავლინა“.

ამ დროს ენესს ზურგს უკან რაღაც ხმაურის ხმა შემოესმა, თავი იქითკენ მიაბრუნა, მაგრამ ვერაფერი დაინახა, უკან რომ მოიხედა, ის სახეგაბრწყინებული იდუმალი პიროვნებაც უკვე გაუჩინარებულიყო.

## განმარტება

სიტყვა „ფათიჰა“, გამხსნელ და გასახსნელ ადგილს ნიშნავს. ვინაიდან ეს სურა ყურანის დასაწყისში იკავებს ადგილს, ამიტომაც მას „ფათიჰა“ ანუ გამხსნელი ეწოდება. აღნიშნულ სურას დაახლოებით ოცამდე სახელწოდება აქვს. მათ შორის ზოგიერთებია:

,,ფათიჰა უმმულ ქითაბ” (წიგნის დედა, გასაღები) ,,ფათიჰათულ ქითაბ” (წიგნის გასახსნელი) ,,სებღულ მესანი”, (განმეორებული შვიდეული) ,,ელ ჰა-





მდი"- (ქება დიდება).

შეიძლება ითქვას, რომ სურა „ფათიჰა“ წმინდა ყურანის შინაარსია.

სიტყვა „ჰამდი“, უზენაესი ალლაჰის მიერ მარადისობაში ბოძებული, წუთისოფელსა და საიქიოსთვის გამზადებული წყალობების მიმართ გამოხატულ მადლიერებას მოიცავს.

სიტყვა რაჰმანი კი უსაზღვრო მოწყალების მფლობელს ნიშნავს. იგი უზენასი ალლაჰისთვის განკუთვნილი სახელია. გამომდინარე აქედან, იგი მარადისობასა და უკვდავებასაც აღნიშნავს.

სიტყვა „რაჰიმი“ კი, თითქმის, იგივე მნიშვნელობისაა, თუმცა განსხვავება ის არის, რომ რაჰმანის მოწყალება უპირობოა, „რაჰიმის“ მოწყალება კი გარკვეულ პირობასთან არის დაკავშირებული. უზენაესი გამჩენი „რაჰმანის“ სახელით, ამქვეყნად ყველა გაჩენილი არსების მიმართ მოწყალებას გამოავლენს, ხოლო „რაჰიმი“ იმქვეყნად მხოლოდ მორწმუნეების მიმართ მოწყალების გამოვლენას გვაუწყებს.

## რა შევისწავლეთ სურა „ფათიჰადან“?

1. უზენაესი ალლაჰი, ქება-დიდებისთვის ყველაზე უფრო ღირსეულია. იგი ადიდებს საკუთარ თავს და იგივეს თავისი მონა-მსახურებისგანაც ითხოვს.

2. ამ სურამ შეგვასწავლა ვედრების კულტურა, ანუ სანამ ვედრებას აღვავლენდეთ, უპირველესად





უზენაესი ალლაჰი უნდა ვადიდოთ და მადლობა გადავუხადოთ.

3. უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელი მოწყალება უნდა გავიხსენოთ და ყოველთვის მოწყალების გამოვლინება უნდა ვთხოვოთ.

4. არავისზე და არაფერზე შეიძლება თაყვანისცემა და ვედრება, გარდა უზენაესი ალლაჰისა.

5. ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებულ წყალობებზე ხშირად დავფიქრდეთ და მას მადლობა გადავუხადოთ.

ალლაჰის, მისი შუამავლებისა და წმინდანების გზას უნდა გავყვეთ და ცხოვრებაში ამ გზას არ ავცდეთ.

შორს უნდა დავდგეთ იმათგან, რომელთაც ალლაჰის სასჯელი იწვნიეს, რომელთაც ყურანისა და რელიგიის მიმართ მტრობა გამოიჩინეს.

****





# სურა ყადირი

سورة القدر

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

إِنَّا أَنْزَلْنَاهُ فِي لَيْلَةِ الْقَدْرِ (١) وَمَا أَدْرَاكَ مَا لَيْلَةُ الْقَدْرِ (٢) لَيْلَةُ
الْقَدْرِ خَيْرٌ مِّنْ أَلْفِ شَهْرٍ (٣) تَنَزَّلُ الْمَلَائِكَةُ وَالرُّوحُ فِيهَا بِإِذْنِ
رَبِّهِم مِّن كُلِّ أَمْرٍ (٤) سَلَامٌ هِيَ حَتَّى مَطْلَعِ الْفَجْرِ (٥)

## როგორ წავიკითხოთ სურა ყადირი

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიიმ

ინნაა ენზელნაჰუ ფიი ლეილეთილ ყედრ. ვემაა ედრაქე მაა ლეილეთულ ყედრ, ლეილეთულ ყედრი ხეირუნ მინ ელფი შეჰრ, თენზზელულ მელააიქეთუ ვერ-რუჰუ ფიი ჰა ბი-იზნი რობბიჰი მინ ქულლი ემრინ, სელამუნ ჰიე ჰათთა მეტლელილ ფეჯრ.

## სურა ყადირის მნიშვნელობა

1. უეჭველად ჩვენ იგი (წმინდა ყურანი) ყადირის ღამეს გარდმოვავლინეთ. 2. რას გამცნობს, რას ნიშნავს ყადირის ღამე? 3. ყადირის ღამე ათას თვეზე უფრო უკეთესია, 4. ღვთის ნებით გადმოდიან ანგელოზები და სული ყველა ბრძანების შესასრულებლად. 5. ის ღამე ცისკრის ამოსვლამდე ბედნიერებითა და სიმშვიდითაა აღსავსე.





## ათასი თვე

უკეთილშობილესი მუჰამმედ შუამავლის დაბადებამდე დიდი ხნის წინ პიროვნება, სახელად შემუნი, რელიგიურად ცხოვრობდა.

შემუნი კერპთაყვანისმცემელ საზოგადოებაში დაიბადა, თუმცა თავად წმინდა ისას მიერ მოტანილი სარწმუნოების ჭეშმარიტი მიმდევარი იყო.

გარდა ამისა, იგი ურწმუნო, კერპთაყვანისმცემელ ხალხს ჭეშმარიტი რწმენისკენ მოუწოდებდა.

ამის გამო მას ბევრი წარმართი, საკუთარ მტრად მიიჩნევდა. მათი სარწმუნოების მიმართ შემუნის ასეთი დამოკიდებულება მათ საკმაოდ აჯავრებდა.

მტრებმა შემუნს რამდენჯერმე მოუწყეს თავდასხმა, მაგრამ ამაოდ, წარმატებას ვერც ერთხელ მიაღწიეს.

ბოლოს სახელმწიფოს უფლებამოსილ პირებს შესჩივლეს.

ხელმწიფემ, რომელსაც წმინდა ისასი არ სწამდა, შემუნის დაკავების ბრძანება გასცა.

მან იმისათვის, რომ ეს ხალხისთვის გაკვეთილი ყოფილიყო, შემუნის სახალხოდ ჩამოხრჩობა გადაწყვიტა. როდესაც ამის შესახებ გაიგო, შემუნი უზენაეს ალლაჰს ასე შეევედრა:

- „ოჰ ალლაჰო! ამქვეყნად ცხოვრება მხოლოდ





იმისთვის მინდა, რომ ურწმუნოებს შენს გზაზე ვე-ბრძოლო. თუ ჩემი ეს სურვილი გულწრფელია, გადა-მარჩინე!“ ისმინა უზენაესმა ალლაჰმა მისი ვედრება და მას მაშინვე ანგელოზი გამოეცხადა, რომელმაც იგი გადაარჩინა.

ამის შემდეგ შემუნმა მორწმუნეებთან ერთად ჯარი შექმნა და ხელმწიფე და მისი ხალხი, რომლე-ბიც მას აწამებდნენ, დასაჯა.

მან სწორი გზისკენ ადამიანების მოწოდება ისევ განაგრძო.

ჭეშმარიტების გზაზე ბრძოლას შემუნი მთელი ცხოვრების, რომელიც სულ ათას თვეს შეადგენდა, მანძილზე აგრძელებდა.

ერთ მშვენიერ დღეს, უკეთილშობილესმა შუამა-ვალმა თავის თანამიმდევრებს ამ მადლმოსილი ადა-მიანის შესახებ, მოკლედ, ასე უამბო:

- ***ისრაელის შვილთაგან ერთ-ერთი ადამიანი ათასი თვე (ოთხმოც წელზე მეტი), იარაღასხმული, ალლაჰის გზაზე იბრძოდა.***

თანამიმდევრებმა გაკვირებულებმა ჩაილაპა-რაკეს, შეიძლება, ერთმა ადამიანმა ათასი თვე იბრ-ძოლოს?

- ოჰ, ალლაჰის შუამავალო! იმდენ ხანს ვერ ვი-ცოცხლებთ, რომ შესაბამისი მადლი ჩვენც მოვი-გოთ? როგორ შეიძლება, ასეთი სიკეთე ჩვენც და-ვიმსახუროთ? სწორედ ამ დროს ჯიბრილ ანგელოზი გამოეცხადა და აუწყა:

- „მუჰამმედ: უზენაესმა ალლაჰმა შენ ამაზე უფრო სასიკეთო რამ გარდმოგივლინა“. ამის შემ-





დეგ სურა „ყადირი“ წაუკითხა.

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით.

უეჭველად ჩვენ იგი (წმინდა ყურანი) ყადირის ღამეს გარდმოვავლინეთ. რას გამცნობს, რას ნიშნავს ყადირის ღამე? ყადირის ღამე ათას თვეზე უფრო უკეთესია, ღვთის ნებით გადმოდიან ანგელოზები და სული ყველა ბრძანების შესასრულებლად. ის ღამე, ცისკრის ამოსვლამდე, ბედნიერებითა და სიმშვიდითაა აღსავსე. *(მუსლიმი, I, 555, 807) (სურა ყადირი 1-5 აიათი)*

## მაპატიე

ერთ დღეს მართლმორწმუნეთა დედამ, ძვირფასმა აიშემ, უკეთილშობილეს შუამავალს ჰკითხა:

„ ალლაჰის შუამავალო! თუკი მოვესწრები ყადირის ღამეს, უზენაეს ალლაჰს როგორ უნდა შევევედრო?“- წმინდა შუამავალმა მიუგო:

„ალლაჰუმმე ინნექე, აფუვვუნ, თუჰიბბულ ღაფვე ფაღფუ ანნი“.

„ოჰ, ჩემო ალლაჰო! უეჭველია, შენ მპატიებელი ხარ, მიტევება გიყვარს. გთხოვ მეც მაპატიო. *(თირმიზი, V, 160, 2882)*

წმინდა შუამავალი ბრძანებს: „მას, ვინც ყადირის ღამის მადლიანობას იწამებს, მადლს ალლაჰისგან დაელოდება, ნამაზს ილოცავს და სხვა ღვთისმსახურებებს შეასრულებს, წარსული ცოდვები მიეტევება”. *(თირმიზი, ფედაილული, 22, 2923)*





# განმარტება

სიტყვა „ყადირის“ ლექსიკური მნიშვნელობა ძალა, კანონი, ღირსება და სიდიადეა.

გამომდინარე იქიდან, რომ წმინდა ყურანის გარდმოვლენა ამ ღამეს დაიწყო, მისი ღირსება კიდევ უფრო ამაღლდა, ამიტომაც ამ ღამეს ყადირის ღამე ეწოდა.

უკეთილშობილესი შუამავალი გვამცნობს, რომ წმინდა ყურანის პირველი აიათები, რამაზნის თვის 27-ე ღამეს ზეგარდმოევლინა.

სწორედ ამას უკავშირდება ის, რომ ყადირის ღამე რამაზნის თვის 27-ე ღამეა.

ყადირის ღამის ზუსტი დრო ცნობილი არ არის.

ამის მიზეზი არის ის, რომ ადამიანები ამ ღამის მადლს მიენდობიან და სხვა დროს მადლის მოგების, მონა-მსახურეობრივი მოვალეობების მიმართ უყურადღებობას გამოიჩენენ.

ყადირის ღამის ათას თვეზე უფრო ხეირიანობა იმაში მდგომარეობს, რომ ამ ღამის ბარაქა და სიკეთე უფრო მეტია.

## რა შევისწავლეთ სურა„ ყადირიდან“.

1. წმინდა ყურანის ზეგარდმოვლენა ყადირის ღამეს დაიწყო.

2. გამომდინარე აქედან, არ არის დაკონკრეტებული ყადირის ღამის ზუსტი დრო. ამიტომაც რამდენადაც ახლოს ვიქნებით ყურანთან, უზენაესი





ალლაჰის წინაშე ჩვენი ღირსება და ფასი იმდენად გაიზრდება.

3. გარდა ამისა, ამ ღამით უთვალავი რაოდენობით ანგელოზები ჩამოდიან.

ანგელოზები ჩვენთვის სალამის გადმოსაცემად და საქომაგოდ ჩამოდიან.

ვინც ამ ღამეს ღვთისმსახურებაში სათანადოდ გაატარებს, ისინი ანგელოზებს მიესალმებიან და ცოდვები მიეტევებათ.

ამასთან ერთად, ნამახარობლებია, რომ ეს ღამე, განთიადის დადგომამდე, სიმშვიდითა და სიკეთითაა აღსავსე.

ეს ღამე, შეძლებისდაგვარად, ღვითისმსახურებაში გატარების და მადლის მოგების მნიშვნელოვანი შანსია.

****





# სურა ასრი

سورة العصر

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

وَالْعَصْرِ (١) إِنَّ الْإِنْسَانَ لَفِي خُسْرٍ (٢) إِلَّا الَّذِينَ آمَنُوا

وَعَمِلُوا الصَّالِحَاتِ وَتَوَاصَوْا بِالْحَقِّ وَتَوَاصَوْا بِالصَّبْرِ (٣)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ.

ველ ასრ, ინნელ ინსაანე ლეფიი ხუსრ. ილლელლეზიინე აამენუ ვე ღამილუს-სალიჰათი –ვეთევაა სევბილ ჰაყყი, ვეთევაა სევბის სებრ.

## მნიშვნელობა

ვფიცავ, ასრს! (ესაა ან სამხრობის ან აბსოლუტური დრო) უეჭველად, ადამიანი წაგებულია! გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთე, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ!





# ნამდვილი დაზარალებულნი

ახალგაზრდობიდან მოყოლებული, უკეთილშობილესი შუამავლის ყველაზე უფრო ახლო და გულითადი მეგობარი კეთილშობილი ებუ ბექირი გახლდათ. ისინი ზნეობითაც და ხასიათითაც ერთმანეთს ძალიან ჰგავდნენ.

კეთილშობილი ებუ ბექირი იმედოვნებდა, რომ მისი მეგობარი მომავალში მნიშვნელოვანი პიროვნება გახდებოდა. ვინაიდან მუჰამმედის შესაძლო შუამავლობის შესახებ, ვარაყას მიერ მოყოლილი, ძვირფას ჰატიჯესგან ჰქონდა მოსმენილი.

მას შემდეგ გარკვეული დრო გავიდა. უკეთილშობილეს მუჰამმედს ჰირას გამოქვაბულში ზეშთაგონება ზეარდმოევლინა. იმ დღეს კეთილშობილი ებუ ბექირი თავის ერთ-ერთ მეგობართან ერთად იჯდა.

ამ დროს მათთან მოსამსახურე ქალი მივიდა და უთხრა:

„ხატიჯე დღეს უცნაურ რამეს ამტკიცებდა. თურმე მისი მეუღლე, მუჰამმედი ამბობს, რომ შუამავალია“.

ამ ამბის მოსმენამ ებუ ბექირი ააღელვა. მაშინვე თვალწინ წარმოუდგა რამდენიმე დღის წინ ნანახი სიზმარი.

მთვარე მექას თავზე გამოჩნდა, შემდეგ კი ნაწი-





ლებად გაიყო, მისი შუქი ყველა ოჯახში შევიდა, ბოლოს კი მის კალთაში ჩასახლდა.

კეთილშობილ ებუ ბექირს ნანახი სიზმარი ასე განუმარტეს:

„მოახლოვდა დრო, მოსალოდნელი შუამავლის მოვლენისა. შენ მას მიჰყვები და ადამიანებს შორის მასთან ყველაზე უფრო ახლოს მდგომი პიროვნება იქნები“.

ის ადგილიდან ქარზე უფრო სწრაფად წამოვარდა, მიიღო ის სამახარობლო ამბავი, რომელსაც წლების განმავლობაში ელოდა. ერთი სული ჰქონდა, მას როდის ნახავდა.

აი, ისიც, სწრაფი ნაბიჯებით სულ მალე უკეთილშობილესი შუამავლის წინაშე წარსდგა.

წმინდა მუჰამმედმა უთხრა: „მე ალლაჰის შუამავალი ვარ“. შემდეგ კი სურა „ალაყას“ პირველი ხუთი აიათი წაუკითხა, რომელიც ასე იწყებოდა: ***„იკითხე შენი ღმერთის სახელით, რომელიც გამჩენია“***

ამ ლამაზმა სიტყვებმა მასზე დიდი ზეგავლენა მოახდინა. მან დაიჯერა წმინდა მუჰამმედის შუამავლობა და გახდა ისლამის შუქით გაცისკროვნებულთაგანი. მან ხომ მისი სამართლიანობის, სანდოობის, ლამაზი და საუკეთესო ზნეობის შესახებ ბავშვობიდანაც კარგად იცოდა. ეს საქციელი თვით შუამავალმა ძალიან მოუწონა და მიულოცა კიდეც.

ებუ ბექირის გამუსლიმებამ უკეთილშობილესი შუამავალი ძალიან გაახარა. იმ დღიდანვე დაიწყო მექელების მოხმობა ალლაჰისა და მისი შუამავლის რწმენისკენ.





კეთილშობილი ებუ ბექირის ასეთმა საქციელმა მისი მეგობრების გაბრაზება გამოიწვია. ზოგიერთებმა მას ასეც უთხრეს:

„ებუ ბექირ, შენ აუცილებლად დაზარალდები. ვინაიდან შენი წინაპრების რწმენას უღალატე“.

ებუ ბექირმა მათ შემდეგი პასუხი გასცა:

„ჭეშმარიტების აღიარება საზიანო არ არის. თქვენ კი ნამდვილად დაზარალებულთაგანნი ხართ. ვინაიდან კერპებს სცემთ თაყვანს, რომლებსაც არც მხედველობა აქვთ, არც ესმით და არც თქვენი ვედრებების დაკმაყოფილება შეუძლიათ. ისინი ვერც თავს დამტყდარ უბედურებას აგაცილებთ“.

წარმართების ამ მოსაზრების საპასუხოდ, უზენაესი ალლაჰი, სურა „ასრში“ ნამდვილი დაზარალებულების შესახებ საუბრობს.

ამის მიხედვით, კეთილი საქმის არმკეთებელნი, ურწმუნონი, რომლებიც სიკეთისკენ არ მოუწოდებენ და არ არიან მომთმენნი, ამქვეყნიურ ვაჭრობაში დაზარალებულთაგანნი არიან.

## და როცა დადგება განშორების დრო

მეჰმედი და ალი თანაკლასელები არიან. ყოველი კვირის ბოლოს ერთად სხდებოდნენ და საშინაო დავალებებს ასრულებდნენ.

ისინი დროის დანარჩენ ნაწილს თამაშს უთმობდნენ, ტკბილად საუბრობდნენ და ერთმანეთს დარდებს უზიარებდნენ.

ერთ მშვენიერ, კვირა დღეს, ალის ოჯახში საში-





ნაო დავალებების შესრულების შემდეგ, მეგობრულ საუბარში ჩაიძირნენ. ვერც კი შეამჩნიეს როგორ სწრაფად გავიდა დრო და მოსაღამოვდა კიდეც. მეჰმედმა თქვა:

„სანამ სრული სიბნელე ჩამოწვებოდეს, უკეთესი იქნება წავიდე". -ალიმ უთხრა:

„ამაღამ ჩვენთან დარჩი, ვახშამიც ერთად მივირთავთ და მერე წახვალ".

მშობლები იდარდებენო, თქვა მეჰმედმა და სურა „ასრი" წაიკითხა. შემდეგ კი მისი მნიშვნელობაც განმარტა. მეჰმედის უჩვეულო საქციელით გაკვირვებულმა ალიმ თქვა:

„უცნაურია, ასეთი რამე შენგან პირველად მესმის. სიმართლე გითხრა, დამაინტერესა კიდეც".

მეჰმედი სწორედ მსგავს შეკითხვას მოელოდა. შემდეგ კი მოუყვა:

„ალი, ჩემო ერთგულო მეგობარო! ერთ-ერთ წიგნში წავიკითხე, რომ სურა „ასრი" ძალიან ბევრი რჩევა-დარიგების შემცველი და შინაარსობრივი სურა ყოფილა. უფრო მეტიც, ისლამის უდიდესი სწავლული შაფი, სურა „ასრის" შესახებ ასეთ განმარტებას აკეთებს:

„ადამიანებისთვის, ამის გარდა სხვა სურა რომ არ გარდმოვლენილიყო, ეს მათთვის საკმარისი იქნებოდა".

გამომდინარე აქედან, როდესაც უკეთილშობილესი შუამავალი, თანამიმდევრებთან ერთად დაჯდებოდა, სანამ დაიშლებოდნენ, აუცილებლად სურა „ასრის" ჩაიკითხავდა. შემდეგ დაემშვიდობებოდა





და წასვლის ნებას დართავდა. მეც ამ ლამაზი სუნნეთის ცხოვრებაში გატარება მინდოდა.

ამ ახალი და კარგი ცოდნის გაზიარებით კმაყოფილმა ალიმ შემდეგი სიტყვები წარმოთქვა:

„დიდი მადლობა ჩემო ძმაო, ღვთის ნებით დღეის შემდეგ სურა „ასრს“ მეც წავიკითხავ.

## განმარტება

სიტყვა „ასრის“, ლექსიკური მნიშვნელობა არის დრო, რომელიც დაახლოებით 80-100 წელს მოიცავს.

გარდა ამისა, სიტყვა „ასრი“ მიუთითებს იმ დროზე, როდესაც ღამის, განთიადის, შუადღის, ნაშუადღევის და საღამოს ნამაზი სრულდება.

სწავლულები, სიტყვა „ასრს“, ნაშუადღევის დროის, ნაშუადღევის ნამაზის, უკეთილშობილესი შუამავლის ეპოქის ან კიდევ ქვეყნიერების დასასრულის მსგავსი მნიშვნელობებით განმარტავენ.

უზენაესი ალლაჰი ყურადღებას დროის მნიშვნელობაზე ამახვილებს და ბრძანებს, რომ მათ, რომლებიც დროს სათანადოდ არ გამოიყენებენ, ძალიან ცუდი დასასრული ექნებათ.

გარდა ამისა, აქ ახსნილია ის ფაქტები, რომლებიც გარკვეული თვისებების მქონე ადამიანების გადარჩენაზე მიუთითებს. ესენია:

გულწრფელი რწმენა, კეთილი საქმეების კეთება, უზენაესი ალლაჰის ბრძანებების შესრულე-





ბა, აკძალულებისგან განდგომა და მოთმინებისკენ მოწოდება.

## რას გვასწავლის სურა „ასრი“?

1. ვალდებული ვართ, დრო გეგმაზომიერად გამოვიყენოთ.

თუ ამ ქვეყნად ყოველ წამს გამჩენის მოსაწონად გამოვიყენებთ, ეს დრო საიქიოსთვის მნიშვნელოვანი კაპიტალის სახით დაგვიბრუნდება.

2. კარგად უნდა შევისწავლოთ ის ხანა, რომელშიც უკეთილშობილესი შუამავალი ცხოვრობდა და სიცოცხლე ბედნიერების ეპოქის სწავლებების მიხედვით უნდა წარვმართოთ.

3. უნდა ვეცადოთ, რომ უზენაესი ალლაჰის რწმენის საკითხში უფრო გულწრფელი ვიყოთ.

4. რწმენის სიმტკიცისთვის, წრფელი ზრახვებით, კეთილი საქმეები უნდა ვაკეთოთ.

5. შეძლებისდაგვარად ჭეშმარიტების არსი, წმინდა ყურანი და ისლამი ადამიანებს უნდა ავუხსნათ.

ამისათვის ყოველი შესაძლებლობა, იქნება ეს გამომცემლობა თუ მასმედია, სათანადოდ უნდა გამოვიყენოთ.

6. უზენაესი ალლაჰისთვის შესასრულებელი საქმეები მოთმინებითა და შეუპოვრად უნდა ვაკეთოთ, ვეცადოთ, ადამიანებს ყოველთვის ჭეშმარიტებისკენ მოვუწოდოთ.





## სურა ფიილი

سورة الفيل

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيْمْ

أَلَمْ تَرَ كَيْفَ فَعَلَ رَبُّكَ بِأَصْحَابِ الْفِيلِ (١) أَلَمْ يَجْعَلْ كَيْدَهُمْ فِي تَضْلِيلٍ (٢) وَأَرْسَلَ عَلَيْهِمْ طَيْرًا أَبَابِيلَ (٣) تَرْمِيهِم بِحِجَارَةٍ مِّن سِجِّيلٍ (٤) فَجَعَلَهُمْ كَعَصْفٍ مَّأْكُولٍ (٥)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

ელემთერე ქეიფე ფელელე რობბუქე ბი ესჰააბილ ფიილ* ელემ იეჯღელ ქეიდეჰუმ ფიი თედლიილინ* ვე ერსელე ალეიჰიმ ტეირენ ებააბიილ* თერმიიჰიმ ბიჰიჯაარეთინ მინ სიჯჯიილ* ფეჯელელეჰუმ ქე-ღესფინ მე'ქუულ*

## მნიშვნელობა

განა არ დაინახე, როგორ მოექცა ალლაჰი შენი სპილოს პატრონებს? განა არ ჰქმნა მათი განზრახვა ამაოდ? და მიუსია მათ ჩიტების ურდოები, რომელ-თაც დაუშინეს გამომწვარი თიხის ქვები და დაამს-გავსა (ჰქმნა) ისინი (ბოგანოსგან (ყანის ჭიისაგან)) შეჭმული, ყანის დაფლეთილ ფოთოლს!





# შენ დაიცავი

როგორც ვიცით ებრეჰე იემენის გუბერნატორი იყო. ქრისტიანმა ებრეჰემ ჩვ. წ. აღ. 570 წელს ქალაქ სანაში დიდი, თვალისმომჭრელი ეკლესია ააგებინა, რომელსაც სახელად ყულეისი უწოდა.

მიზანი აშკარა იყო. მას უნდოდა, რომ ასეთნაირად წმინდა ქააბას მომლოცველთა რიცხვი შეემცირებინა და მათი ყურადღება თავის მიერ აგებული ეკლესიისკენ მიეპყრო.

ამ ვითარებას ხალხი ვერ შეეგუა. ერთ ღამესაც ერთ-ერთი მათგანი ყულეისში შევიდა და დააბინძურა. ამან ებრეჰე ძალიან განარისხა და მან ქააბას დანგრევა გადაწყიტა.

ძალიან მოკლე ხანში დიდი ჯარი შეკრიბა და მექაზე გაილაშქრა.

მათ თან ძალიან ბევრი სპილოც მიჰყავდათ. ებრეჰეს ჯარს წინ ფეხბედნიერად მიჩნეული, დიდი სპილო მიუძღვოდა.

იმ ხანებში ქალაქ მექაში, ყურეიშის ტომის ლიდერი, უკეთილშობილესი შუამავლის ბაბუა, აბდულმუტტალიბი გახლდათ.

სანამ სპილოების ჯარი ქალაქში შევიდოდა, ყველასთან ერთად აბდულმუტტალიბის აქლემებიც გაძარცვეს.

როდესაც ამის შესახებ აბდულმუტტალიბმა გაიგო, აქლემების უკან დასაბრუნებლად ებრეჰეს სანახავად გაეშურა.

ებრეჰემ აბდულმუტტალიბს დიდი პატივით შეხ-





ვდა და მისვლის მიზეზი გამოჰკითხა.

აბდულმუტტალიბმა აუხსნა, რომ იგი აქლემების უკან წასაყვანად იყო მოსული.

ებრეჰე გაოცებული დარჩა და ჰკითხა:

-აქ რომ მოხვედი, მეგონა მთხოვდი, ქააბა არ დამენგრია. თუმცა შენ, ალლაჰის სახლი, რომელსაც შენი ხალხი დიდი მნიშვნელობას ანიჭებს, არ გაინტერესებს, შენი კუთვნილი აქლემების დარდი არ გასვენებს და ამის სათხოვნელად მოხვედი.

აბდულმუტტალიბი შეეპასუხა:

„მე მხოლოდ აქლემების მეპატრონე ვარ და ამიტომ მათ ვითხოვ. იმ სახლის პატრონი კი უზენაესი ალლაჰია. მას, უეჭველად, ის დაიცავს“.

ამ სიტყვების შემდეგ აბდულმუტტალიბს აქლემები  დაუბრუნეს. შემდეგ იგი ქააბაში მივიდა და ალლაჰს ამ სიტყვებით შეევედრა:

„ჩემო გამჩენო! „არ გაგვაჩნია საკმაო ძალა, რათა ებრეჰეს ჯარს წინ აღვუდგეთ. შენ ყოვლისშემძლე ხარ. დაიცავი წმინდა სახლი!“.

მექას მთელმა მოსახლეობამ ქალაქი მიატოვა და მთებში გაიხიზნა. იქიდან  დიდი ინტერესით დაიწყეს თვალყურის დევნება, თუ რა მოხდებოდა.

მათ გულით სწამდათ, რომ ქააბას პატრონი წმინდა სახლს აუცილებლად დაიცავდა.

გაამაყებულმა ებრეჰემ ქალაქისკენ გასწია. როდესაც შორიდან ქააბა გამოჩნდა, დიდმა სპილომ ადგილზე ჩაიჩოქა.

მის წამოყენებას ბევრს ეცადნენ, მაგრამ ამაოდ, წარმატებას ვერა და ვერ მიაღწიეს.





როდესაც უკან მოაბრუნებდნენ, სწრაფი ნაბიჯით მიდიოდა, თუმცა ქააბასკენ, წინ ნაბიჯს არ დგამდა.

სწორედ ამ დროს ცაზე სიბნელე ჩამოწვა.

უზენაესმა ალლაჰმა ებრეჰეს ჯარის თავზე ებაბილის ჩიტები მოავლინა.

ყველა ჩიტს ნისკარტითა და კლანჭებით თითო გამხმარი ტალახი მოჰქონდა, რომელსაც მოსვლისთანავე ისროდნენ.

მათ, რომლებსაც ჩიტების მიერ ნასროლი ქვები თავში ხვდებოდათ, ფეხის გულებიდან გამოდიოდა. ისინი ყანის ჭიის მიერ შეჭმული ნათესების ფოთლებს დაემგვანენ.

ჯარი ისე დაიშალა და განადგურდა, რომ ქააბას ვერანაირი ზარალი მიაყენეს. ასეთნაირად, უზენაესმა ალლაჰმა თავისი სახლი ვერაგი დესპოტებისგან დაიფარა.

მიღებული ჭრილობებით, ებრეჰე გაქცევას შეეცადა, თუმცა გზაში ამოხდა სული.

აღნიშნულ მოვლენას, რომელიც მექქაში მოხდა, უკეთილშობილესი შუამავლის დაბადებამდე 50-55 დღით ადრე ჰქონდა ადგილი.

იმისათვის, რომ ეს მოვლენა დავიწყებას არ მისცემოდა, მექელებმა, იმ წელს „სპილოს წელი“ უწოდეს.

უზენაესმა ალლაჰმა, ადამიანების მიერ ამ მოვლენის გახსენების, დაფიქრებისა და მისგან გაკვეთილის მიღების მიზნით, სურა „ფიილი“ გარდმოავლინა.





# განმარტება

აღნიშნულ სურაში, უზენაესი ალლაჰი უკეთილშობილეს შუამავალს მოუწოდებს.

ამ სურაში საუბარია, სპილოს ჯარზე თავს დამტყდარი უბედურების მასშტაბისა და ქააბას დანგრევის გეგმის ჩაშლის შესახებ.

მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი აღნიშნული მოვლენის მომსწრე არ არის, უზენაესი ალლაჰი მას მიმართავს: „არ გინახავს?“ ეს მიმართვა აიათში გადატანითი მნიშვნელობით არის გამოყენებული.

უკეთილშობილეს შუამავალს ამ მოვლენის შესახებ თვითმხილველებისგან მოუსმენია.

სურა „ფიილის“ ბოლო ორ აიათში, საუბარია ამ მოვლენის განვითარების შესახებ. უზენაესმა ალლაჰმა, პატარა ჩიტებით და პაწაწინა კენჭებით, სპილოების ჯარი გაანადგურა.

# რას გვასწავლის სურა ფიილი

1. ამ მოვლენის დროს განვითარებული ამბები უზენაესი ალლაჰის მიერ წმინდა ქააბას მიმართ გამოჩენილი სათნოება და პატივია.

2. ეს აგრეთვე გვიჩვენებს, რომ ქააბა მის მფარველობაშია და მას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ქააბას მიმართ გამოჩენილი უპატივისმცემლობის შედეგი კი ისეთივე იქნება, როგორი დღეც სპილოების ჯარს დაატყდა თავს.





3. უზენაესი ალლაჰის მტრების განადგურება, ყურეიშელებისთვის დიდი და მნიშვნელოვანი წყალობაა.

აღნიშნული წყალობების შეხსენებით, გამჩენი ადამიანებს უკეთილშობილესი მუჰამმედის დაჯერებისკენ მოუწოდებს. ხოლო ღვთისმსახურებასა და ბოძებული წყალობების სანაცვლოდ მადლიერების გამოხატვას მოითხოვს.

5. ვერანაირი ძალა უზენაესი ალლაჰის ძლიერებას წინ ვერ აღუდგება და ის, ვინც მისი ძლიერების წინაშე ამხედრდება, ადრე თუ გვიან აუცილებლად დაისჯება.

6. აქვე ამ მოვლენის ცუდ შედეგებს გვახსენებს. ამასთან ერთად ის, ვინც ისლამის, ყურანის წმინდა ფასეულობების, უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ მტრულ დამოკიდებულებას გამოიჩენს, უდაოდ დაისჯება.

****





# სურა ყურეიში

سورة قريش

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

لِإِيلَافِ قُرَيْشٍ (١) إِيلَافِهِمْ رِحْلَةَ الشِّتَاء وَالصَّيْفِ (٢)
فَلْيَعْبُدُوا رَبَّ هَذَا الْبَيْتِ (٣) الَّذِي أَطْعَمَهُم مِّن جُوعٍ
وَآمَنَهُم مِّنْ خَوْفٍ (٤)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ

ლიილააფი ყურეიშინ. ილააფიჰიმ რიჰლეთეშ-შითააი ვესსეიიფ. ფელ იელბუდუ რობბე ჰააზელ ბეიით. ელლეზიი ეტღამეჰუმ მინ ჯუულინ, ვე ამენეჰუმ მინ ხევფ.

## მნიშვნელობა

რაჰმანი და რაჰიმი ალლაჰის სახელით

ყურეიშთა გვარის შეთანხმება და კავშირი (ეს არის) ზამთარ-ზაფხულ მოგზაურობისას უსაფრთხოების უზრუნველყოფა. დაე, ეთაყვანონ ამ სახლის (ქააბას) ღმერთს, რომელმაც დააპურა, როცა შიოდათ და დაიცვა, როცა ეშინოდათ!





## უზენაეს ალლაჰს ემსახურონ

უმეცრების ეპოქაში ადამიანები ტომებად ცხოვრობდნენ. ტომებს შორის მტრობის გამო დაუსრულებელი ომები მძვინვარებდა. გამომდინარე აქედან, ძლიერებს სუსტების ქონების მითვისებით გაჰქონდა თავი. თითოეული ტომი ნებისმიერ დროს მოსალოდნელი საფრთხის შიშით ცხოვრობდა.

ადამიანები ღამით მშვიდად ვერ იძინებდნენ. საკუთარი ტომის საზღვრებს გარეთ გასვლას ვერავინ ბედავდა.

თუ ვინმე მარტო გავიდოდა, უკან ცოცხლად დაბრუნების ალბათობა, თითქმის, არ არსებობდა, ან მოჰკლავდნენ, ან დაატყვევებდნენ, ანაც მონათა ბაზარზე გაყიდდნენ.

არც ქარავნები იყო საფრთხისგან დაცული. ვინაიდან შესაძლებელი იყო მათთვის გზა გადაეკეტათ და ქონება გაეძარცვათ. თუმცა, იმ შემთხვევაში, თუ მექარავნეები იმ ტომის ლიდერებს, სადაც უნდა გაევლოთ, ქრთამს გადაუხდიდნენ, გავლას უვნებლად შეძლებდნენ.

ყურეიშის ტომი კი ცხოვრებას ყველა, ასეთი სახის საფრთხისგან დაცულად აგრძელებდა.

გამოდინარე იქიდან, რომ ყურეიშის ტომი, „ქააბას მომსახურების“ ფუნქციას ასრულებდა, მათ სხვა ტომები საფრთხეს ვერ უქმნიდნენ.

როდესაც რაიმე სახის თავდასხმას ჰქონდა ადგილი, საკმარისი იყო ეთქვათ, რომ ჩვენ ჰარემელები ვართ, ან ჩვენ ალლაჰის ჰარემიდან გახლავართ,





ან კიდევ ალლაჰის მიერ დაცული უბნიდან ვართო და მაშინვე თავდამსხმელები უკან იხევდნენ.

ყურეიშის ტომს არაბების მიერ წმინდად მიჩნეული, ქააბას მეთვალყურეობა საკუთარ თავზე ჰქონდა აღებული. ამიტომაც სხვა დანარჩენი არაბი ტომები მათ პატივისცემით ეპყრობოდნენ.

ქააბას აღსაგველად მოსული, სპილოების ჯარის სასწაულებრივი განადგურების შემდეგ, დანარჩენი ტომების მხრიდან ყურეიშელების დაფასება უფრო გაიზარდა. ყურეიშელებს თავისუფლად შეეძლოთ, ზაფხულში ტაიფის იალაღებზე, ზამთარში კი იემენის თბილ კუთხეებში მოგზაურობა. ასე კი ისინი დიდი შემოსავალს ეუფლებოდნენ.

ყურეიშთა სავაჭრო ქარავანი ზამთრის თვეებში სომალამდე და ეთიოპიამდე, ხოლო ზაფხულში სირიამდე, ეგვიპტემდე, ერაყამდე, ირანამდე აღწევდა.

ადგილი, სადაც მექა მდებარეობს, სახნავ-სათესად და მესაქონლეობისთვის უსარგებლო იყო. გამომდინარე აქედან, ხალხს ვაჭრობის გარდა, სხვა შემოსავლის წყარო არ გააჩნდა.

ჰაჯობის დროს გამართული ბაზრობები, ვაჭრობას საკმაოდ მომგებიანს ხდიდა. ამავე დროს ლექსების, ორატორობისა და მჭერმეტყველების შეჯიბრებები ენისა და ლიტერატურის კულტურას ავითარებდა.

არაბეთის ნახევარკუნძულზე, სადაც ხალხი ტომებად დაყოფილი ცხოვრობდა, სახელმწიფოებრივი მართვის სისტემა არ არსებობდა. ზოგადად აქ სე-





რიოზული საფრთხე მეფობდა.

მექა კ, წმინდა იბრაჰიმის დროიდან მოყოლებული, უზენაესი ალლაჰის მიერ მინიჭებულ ღირსებას (ჰარემის დასახლება) შეუბღალავად ინარჩუნებდა. ამას კი მნიშვნელოვანი გავლენა ჰქონდა იმასთან დაკავშირებით, რომ მექა გარეშე მტრების თავდასხმებისგან დაცული ყოფილიყო.

გარდა ამისა, სხვა ქალაქებში მოყვანილი ხილბოსტნეული და სხვა საკვები სურსათი, წმინდა იბრაჰიმის ვედრების წყალობით, მექაში იყიდებოდა. ამრიგად ხალხი თავისუფლად პოულობდა შემოსავლის წყაროს. *(თეჯრიდი სარიჰის თარგმანი, VI, 313, იმამი ყურთუბი, ელ ჯამიულ აჰქამილ ყურანი, 19/240-243)*

ეს ყურეიშელებისთვის ბოძებული მნიშვნელოვანი წყალობა იყო. აღნიშნული მიზეზებიდან გამომდინარე, უზენაესი ალლაჰი სურა „ყურეიშში", ყველა ამ წყალობების სანაცვლოდ, ადამიანებისგან მადლიერების გამოხატვასა და ღვთისმსახურებას მოითხოვს. *(თირმიზი V, 534, იბნი მაჯე, II, 1265)*

## შვიდი თვისება

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს: ,,უზენაესმა ალლაჰმა ყურეიშელები შვიდი თვისებით უპირატესად აქცია:

1. მე მათგან ვარ.
2. მექას კარისკაცობა მათ ხელშია.
3. მექას წყლის დანაწილება მათ ხელშია.





4. უზენაესმა ალლაჰმა სპილოების ჯართან ბრძოლაში ისინი გამარჯვებულნი გამოიყვანა.

5. ისინი განუწყვეტლივ ემსახურებოდნენ ალლაჰს მაშინაც კი, როცა ყველა განდგომილი იყო მისგან.

6. წმინდა ყურანში სურა „ყურეიში“ არის”.

## განმარტება

სურა სახელს, პირველ აიათში მოხსენებული სიტყვის, „ყურეიშისგან“ იღებს.

ყურეიში ის დიდი და ძვირფასი ტომია, რომლისგანაც უკეთილშობილესი მუჰამმედ შუამავალი მოევლინა ქვეყანას  და მათ შესახებ წმინდა ყურანში სურა არის ზეგარდმოვლენილი.

ყურეიშის ტომი, ჰაჯობაზე, მექაში მოსულ მომლოცველებს ემსახურებოდა.

ეს სურა სხვა ტომებთან ყურეიშელთა მშვიდობიან თანაცხოვრებას ასახავს.

ამიტომაც, აღნიშნულ სურაში უზენაესი ალლაჰი მისდამი მსახურებაზე დიდ ყურადღებას ამახვილებს.

ხოლო მათ, რომლებიც ყოველივე ამის მიუხედავად უკმაყოფილონი დარჩებიან, უმადურებად გამოაცხადებს.

აქვე იმასაც შეგვახსენებს, რომ ასეთი ადამიანებისთვის ღვთის სასჯელი ძალიან მძიმე იქნება.

უზენაესი ალლაჰი ყურეიშელებისგან აიათებში





მოხსენიებული წყალობების სანაცვლოდ, მხოლოდ მადლიერებას მოითხოვს.

## რას გვასწავლის სურა ყურეიში?

ყურეიშის ტომი, იმის გამო, რომ ისინი ალლაჰის წმინდა სახლის მეზობლებლად ცხოვრობდნენ, სხვა არაბი ტომების მხრიდან თავდასხმებისგან დაცულნი იყვნენ.

მათ ჰქონდათ იმის საშუალება, რომ ზაფხულობით დამასკოში, ხოლო ზამთრობით იემენში სავაჭრო ქარავნები უსაფრთხოდ გაეგზავნათ.

პრინციპში ადგილი, სადაც ისინი ცხოვრობდნენ, სრულიად მოუსავლიანი იყო, ამიტომაც ისინი მშივრები უნდა დარჩენილიყვნენ. თუმცა მათ უზენაესმა ალლაჰმა წყალობა უბოძა და შიმშილისგან სიკვდილს გადაარჩინა.

უზენაესი ალლაჰი ყურეიშელებს ბოძებულ წყალობებს ახსენებს და მათგან სწორი გზის არჩევას მოითხოვს.

ყველა ადამიანი მისთვის ბოძებულ წყალობებზე უნდა დაფიქრდეს და ალლაჰის წინაშე უმადურობა არ გამოიჩინოს. რამეთუ წყალობა, რომელსაც სათანადოდ არ შევაფასებთ, ერთ დღესაც შესაძლებელია ხელიდან გამოგვეცალოს.

გამომდინარე იქიდან, რომ წყალობის მომცემი უზენაესი ალლაჰია, ჩვენ მხოლოდ მისი აღიარება და მასზე მორჩილება გვევალება.





# სურა მაუნი

سورة الماعون

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيْمْ

أَرَأَيْتَ الَّذِي يُكَذِّبُ بِالدِّينِ (١) فَذَلِكَ الَّذِي يَدُعُّ الْيَتِيمَ (٢)
وَلَا يَحُضُّ عَلَى طَعَامِ الْمِسْكِينِ (٣) فَوَيْلٌ لِّلْمُصَلِّينَ (٤) الَّذِينَ
هُمْ عَن صَلَاتِهِمْ سَاهُونَ (٥) الَّذِينَ هُمْ يُرَاؤُونَ (٦) وَيَمْنَعُونَ
الْمَاعُونَ (٧)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ

ერე ეითელლეზი იუქეზზიბუ ბიდდინ. ფეზაალი ქელლეზი იედუღღულ იეთიმ. ველა იეჰუდდუ ალაა ტეღამილ მისქიინ. ფევეილულლილ მუსელლინ, ელლეზინე ჰუმ ან სელათიჰიმ სააჰუუნ, ელლეზინე ჰუმ იურაუუნე, ვე იემნეღუნელ მააღუუნ.

## მნიშვნელობა

დაინახე იგი, ვინც განკითხვის დღეს სიცრუედ რაცხავს? აი ის, ვინც ობოლს ხელს ჰკრავს და არ





მოუწოდებს დააპუროს ღარიბნი. ვაი, იმ მლოცველებს, ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას! ისინი, რომელნიც (ღვთისმსახურებას) სხვის დასანახად აღავლენენ! (მას) და დახმარების ხელის გაწვდენაზე (ზექათსა და მსგავს მოწყალებებზე) უარს ამბობენ!...

## ობლის მიმართ ჩადენილი ბოროტება

მექას პერიოდში, მოწინავე წარმართები ხალხის დასანახად მსხვერპლს (ყურბანს) სწირავდნენ. როდესაც ისინი ყურბნის ხორცს არიგებდნენ, ისე იქცეოდნენ, თითქოს, ძალიან ხელგაშლილები იყვნენ. თუმცა მათი ნამდვილი სახე სულ სხვანაირად გამოიყურებოდა.

ობლების ჩათვლით, საზოგადოების ყველაზე სუსტი და ღატაკი ფენა, მათთვის არანაირ ფასეულობას წარმოადგენდა. უფრო მეტიც, წარმართები მათ თავსდამტყდარ უბედურებად მიიჩნევდნენ.

იმ მიზნით, რომ ხალხს ეთქვა „სუსტებს იცავსო", ებუ ჯეჰილმა თავის მფარველობაში ერთი ობოლი ბავშვი აიყვანა. მისი ქონება, სანამ იგი ზრდასული გახდებოდა, ებუ ჯეჰილს ჰქონდა ამანათად ჩაბარებული.

წლების შემდეგ, ეკონომიურ სიდუხჭირეში ჩავარდნილი ობოლი ბავშვის დედამ, შვილი ებუ ჯეჰილთან გაგზავნა. ობოლი ბავშვი, დახეულ-დაფლეთილი ძველი ტანსაცმლით, ებუ ჯეჰილთან მივიდა და





თხოვა, საკუთარი ფულის ნაწილი მაინც მიეცა.

ებუ ჯეჰილმა პატარა ბავშვს ყურადღებაც კი არ მიაქცია და ფულის მიცემის ნაცვლად, იგი დამამცირებელი სიტყვებით გაისტუმრა.

ანალოგიური ცუდი საქციელი, მაშინ ჯერ კიდევ არამუსლიმმა ებუ სუფიანმაც ჩაიდინა.

ის ყოველ კვირას ერთ აქლემს ყურბნად კლავდა და ხორცს ხალხს ურიგებდა.

მან ერთ კვირა დღეს, ჩვეულებისამებრ, ყურბანი დაკლა.

ერთი ობოლი ბავშვი, დაძონძილ ტანსაცმელით, მასთან მივიდა და ყურბნის ხორციდან წილი თხოვა.

მაშინ, როცა ისეთი ადგილები არსებობდა, სადაც ებუ სუფიანი ხალხის დასანახად ამ ხორცს დაარიგებდა, მან ობლისთვის მიცემა შეუფერებლად მიიჩნია. ამიტომაც მას არაფერი მისცა, ხელჯოხი აიღო და უკან გამოუდგა. მექელი წარმართების ასეთი და მსგავსი ქცევების გამო უზენაესმა ალლაჰმა სურა „მაუნი" გარდმოავლინა.

*(ბუჰარი II, 709; მუსლიმი I, 523, თირმიზი, III, 67, ებუ დავუდ II, 49; ბუჰარი იმანი; 25-27, 28, 35, სევმი, 6; თერავიჰ I, ლეილეთულ ყადრი, 1. მუსლიმ მისაფირინი.)*

## ორპირები

როდესაც უკეთილშობილესმა შუამავალმა მედინაში ჰიჯრეთი შეასრულა, მუსლიმებმა იგი თავიანთ მეთაურად აირჩიეს.

ეს ამბავი აბდულლაჰსა და მის თანამოაზრეებს





შეშურდათ, ვინაიდან ხალხის მეთაურის ადგილის დასაკავებლად თავად აბდულლაჰ ბინ უბეიი ემზადებოდა.

რა თქმა უნდა, მუსლიმების წინააღმდეგ ვერ ამხედრდებოდნენ, ვინაიდან მორწმუნეები გაცილებით ბევრი იყვნენ.

აბდულლაჰ ბინ უბეიიეს ისლამის მიღება არ სურდა, თუმცა არც ის უნდოდა, რომ საზოგადოებიდან გარიყული ყოფილიყო.

მან განსხვავებული პიროვნების იმიჯი შეიქმნა.

იგი მოსახლეობას თავს მუსლიმად აჩვენებდა და ლიდერობის ხელში ჩასაგდებად შანსის გამოჩენას ელოდებოდა.

როდესაც ეს გეგმა თავის თანამოაზრეებს გააცნო, ყველამ ერთხმად მოუწონა. ამის შემდეგ მათ ხალხის დასანახად ისლამი აღიარეს და მუსლიმების მსგავსად მოქცევა დაიწყეს.

მაგრამ, როდესაც ისინი ერთად შეიკრიბებოდნენ, მუსლიმებს დასცინოდნენ და ამბობდნენ, რომ მათ თავს მუსლიმებად აჩვენებდნენ.

უზენაესმა ალლაჰმა ყველა ორპირის შესახებ შუამავალს აცნობა. ისინი წმინდა ყურანში „მუნაფიყებად“ ანუ ორპირებად მოიხსენიება.

როდესაც ორპირები მუსლიმებთან ერთად იყვნენ, ნამაზს ლოცულობდნენ და ისე იქცეოდნენ, თითქოს, ყველა სხვა ღვთისმსახურებასაც ასრულებდნენ. მაგრამ, როდესაც მარტოდ დარჩებოდნენ, არც ნამაზს ასრულებდნენ და არც ზექათს გასცემდნენ.





დილისა და საღამოს ნამაზებზე დაღლილობას ან ვერგაღვიძებას მოიმიზეზებდნენ და მეჩეთში არ მოდიოდნენ. დანარჩენ ნამაზებს კი იმ მიზნით, რომ მუსლიმებად მოეჩვენებინათ თავი მეჩეთში ლოცულობდნენ.

მათი ასეთი საქციელის გამო, უზენაესმა ალლაჰმა სურა „მაუნის“ მე-4-ე და მე-7-ე აიათები გარდმოავლინა. ***(იბრაჰიმი, 14/37)***

## ობლის ქონება

ერთ დღეს ჩიტი ჭალაში დახტოდა. იქვე მონადირეს კაკანათი დაეგო და ხეების ფოთლებიდან თვალყურს ადევნებდა.

ცოტა ხნის შემდეგ ეს ჩიტი, იმ ადგილს მიუახლოვდა, სადაც მონადირე ელოდა და ჰკითხა:

- ვინ ხარ? ხეებს უკან რატომ იმალები? ასეთ მყუდრო ადგილას ველური ცხოველების არ გეშინია?

მონადირემ მიუგო:

-მე ისეთი ადამიანი ვარ, ვისაც ადამიანებისგან შორს ცხოვრება უყვარს. ასეთ მყუდრო და იდუმალ ადგილებში ცხოვრებით კმაყოფილი ვარ.

ჩიტმა მას სხვა კითხვებიც დაუსვა. ბოლოს ჩიტმა კაკანათში დაწყობილი ხორბლის მარცვლები დაინახა და მონადირეს ჰკითხა:

- ესენი ვისია?

- ესენი ჩემზე ამანათად მობარებული ობლის ქონებაა.





- ძალიან მშია, თუ ნებას დამრთავ ცოტას მაინც მივირთმევ, ვინაიდან ასეთ დროს ყველაფერს ვჭამ, ოღონდ სიკვდილს გადავურჩე.

მონადირემ მიუგო:

-ხორბლის მარცვლების პატრონი მენდობოდა და ამიტომ ამანათად მომაბარა. აგრეთვე მინდა იცოდე, რომ ობლის ქონება ჰალალი არ იქნება.

ჩიტი ძალიან მშიერი იყო. მონადირის რჩევა-დარიგების მოსმენის თავი არ ჰქონდა. ამიტომ სურვილი ისევ გაიმეორა:

- მარტოდ მცხოვრებო ადამიანო! ნება მომეცი, დავნაყრდე. -მონადირემ იგი ისევ დაარიგა:

-შენი გასაჭირი ჩემთვის გასაგებია. მაგრამ სხვა გამოსავალი მოძებნე. თუნდაც დიდ გასაჭირში იყო, ჰარამისგან თავის არიდება უკეთესია. ჩიტს შიმშილის გასაძლებად და მოთმინებისათვის უკვე არანაირი ძალა აღარ შერჩენოდა.

მივარდა და ხორბლის მარცვლებს მადიანად შეექცა. თუმცა იგი გვიან მიხვდა, რომ კაკანათში იყო გაბმული.

როდესაც კაკანათიდან სულის გადარჩენას ცდილობდა, თავისთვის ამბობდა:

-ცბიერებისა და მატყუარების სიტყვის დამჯერის მდგომარეობა ასეთი იქნება.

ეს სიტყვები რომ მოისმინა, მონადირემ მას ასე უთხრა:

-არა. მდგომარეობა არც ისეა, როგორც შენ ფიქრობ.

სწორედ ასეთია იმის დასასრულიც, ვინც ობლის





ქონების მითვისების დაუოკებელი სურვილით არის შეპყრობილი.

## ნამაზის ლოცვისას უგულისყუროდ ყოფნა

ერთ დღეს ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა სურა „მაუნის“, ***„ ვაი, იმ მლოცველებს, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას“*** აიათი წაიკითხა და დასძინა:

„ალლაჰი უზნენაესია!“

ნამაზის ლოცვისას უგულისყურო ადამიანი, თუნდაც ილოცოს, მისგან სიკეთეს ვერ დაელოდება, ხოლო თუ ლოცვას თავს დაანებებს, ალლაჰის შიში აღარ ექნება.

ერთ დღეს, ალლაჰის წმინდა შუამავალს, ***„ვაი, იმ მლოცველებს, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას“*** აიათის შესახებ ჰკითხეს:

მან ბრძანა:

„ისინი, რომლებიც ნამაზის შესრულებას შეგნებულად დააგვიანებენ და შემდეგ ილოცავენ.

ნამაზს საჭიროებისამებრ მნიშვნელობას არ მიანიჭებენ.

გამომდინარე აქედან, ნამაზს გადაავადებენ, ანუ თავის დროზე არ ილოცავენ. *(ჰაირეთთინ ყარამანი, ყურან იოლუ V/655-656)*





# საღამოს ვახშამი

აბდულქერიმი ის ადამაინი იყო, რომელიც ცდილობდა, რწმენის შესაბამისად ეცხოვრა. ვნებების მოთხოვნილებების დასაოკებლად ზრუნვა მიზნად ჰქონდა დასახული. ამიტომაც ყველაფერს აკეთებდა იმისათვის, რომ მიწიერი სურვილებისგან თავი შორს დაეჭირა.

ერთ მშვენიერ საღამოს, იგი მეგობრებმა იფთარზე მიიწვიეს. როდესაც აბდულ ქერიმი იფთრის შემდეგ სახლში დაბრუნდა, უკვე ძილისწინა ნამაზის დრო მოახლოებულიყო. მან მეუღლეს თხოვა:

„თუ შეგიძლია, სუფრა გამიშალე".-მეუღლე განცვიფრებული შესცქეროდა:

-აბდულქერიმ! იფთარზე არ იყავი მიწვეული? რა დროს ვახშამია?

-ნუ მკითხავ, ჩემო ძვირფასო. შემეშინდა, ბევრი რომ მეჭამა, ზურგს უკან არ ეთქვათ, „რომ შეხედავ, გეგონება რელიგიურად ცხოვრობს, მაგრამ სინამდვილეში ისეთი წრფელი არ ყოფილა, როგორიც გამოიყურება" ამიტომ დანაყრებამდე ვერ ვჭამე"...

ქმრის ასეთი ორპირული საქციელი ცოლს ძალიან ეწყინა. ამიტომაც გადაწყვიტა იგი დაერიგებინა.

ახლავე მოგიმზადებო, უთხრა და დაამატა:

-საღამოს ნამაზი ილოცე და მეც ამასობაში საჭმელს მოვამზადებ.- აბდულქერიმს ასეთი შემოთავაზება უცნაურად მოეჩვენა.

-ჩემო ძვირფასო, სადაცაა ძილისწინა ნამაზის





დრო მოვა, ამ დრომდე საღამოს ნამაზის ულოცველობა როგორ შეიძლება. როგორც ჩანს, ფიქრობ, რომ იქ ნამაზი არ მილოცია, არა?

- საღამოს ნამაზი რა ხანია ვილოცე.

მეუღლე, მერიემი სწორედ ამ პასუხს ელოდა. ამიტომ თავისიპასუხიც მზად ჰქონდა.

-აბდულქერიმ! შენ თქვი, რომ ზურგს უკან ცუდად არ ილაპარაკონო და მათ დასანახად საჭმელი დანაყრებამდე არ მიირთვი, ჩემზე კარგი ილაპარაკონო, ამისთვის ნამაზის ლოცვას, ალბათ, დიდი დრო დაუთმე.

მიდი ახლა, სანამ ძილისწინა ნამაზის დრო დადგებოდეს, იქ ნალოცი საღამოს ნამაზი ილოცე და მეც სუფრას გაგიშლი.

ეს მოულოდნელი სიტყვები, საკმარისი იყო იმისათვის, რომ აბდულქერიმი ღრმა ძილიდან გამოფხიზლებულიყო. ის მაშინ იმაზე დაფიქრდა, თუ რაოდენ ცუდი იყო სხვის დასანახად გაკეთებული ნებისმიერ საქმე და ამისთვის უზენაესი ალლაჰისგან პატიება ითხოვა. მნიშვნელოვანი არა ადამიანების, არამედ უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაა.

## განმარტება

სურა „მაუნის“ პირველი სამი აიათი მექაში, ხოლო დანარჩენი ოთხი მედინაში ზეგარდმოევლინა. პირველ სამში ურწმუნოების, ხოლო მომდევნო





ოთხში ფარისევლების (რომლებიც ამბობდნენ რომ ვირწმუნეთო, მაგრამ სინამდვილეში არ სწამდათ) შესახებ არის საუბარი.

სურა „მაუნი“ სახელს აიათში მოხსნებული „მაუნისგან“ იღებს, რაც პატარა და სასარგებლო საქმეების დამაბრკოლებელს ნიშნავს.

ალნიშნული სურა კილავს მას, ვინც საიქიოს უარყოფს, ობლებს ბოროტად ექცევა, ღარიბებს უგულებელყოფს.

აუგად იხსენიებს იმ ორ ფარისეველს, რომლებიც ნამაზს და სიკეთეს სხვის დასანახად აკეთებენ. აგრეთვე ღარიბებს დახმარების ხელს არ უწვდიან.

სწორედაც საიქიოს რწმენაა, რომელიც ადამიანს ბოროტებისგან განარიდებს, სიკეთისკენ უბიძგებს, სუსტების მიმართ შემბრალებელს ხდის.

ადამიანები, რომლებსაც საიქიოს რწმენა არ გააჩნიათ, ობლებს, უპოვრებსა და სუსტებს არაფრად მიიჩნევენ.

ამ სურაში ფარისევლის სამ ძირითად თვისებაზეა ყურადღება გამახვილებული. ესენია: ნამაზის მიმართ უგულისყურობა, ხალხის დასანახად ლამაზი ქცევები და მეზობლებს შორის კეთილი ურთიერთობებისთვის ხელის შეშლა.

გარდა ამისა, სურაში, უზენაესი ალლაჰი გულწრფელ ღვთისმსახურებასა და ურთიერთდახმარებას ერთმანეთისგან არ ანსხვავებს.

ამისდა მიხედვით, ის, ვინც ნამდვილი მორწმუნეა და საიქიო ცხოვრების პასუხისმგებლობას ატარებს, როგორც ალლაჰის, ასევე ყველა გაჩენილის





მიმართ მოვალეობებს კარგად ათვითცნობიერებს, პირველ რიგში, ნამაზს და შემდეგ ყველა მოვალეობას გულწრფელად ასრულებს. ისე, როგორც თავად აკეთებს სიკეთეს, ასევე სხვებსაც სიკეთის კეთებაში ხელს უწყობს.

ნამაზის მიმართ უგულისყურობა ნიშნავს იმას, რომ ის უმიზეზოდ გამოტოვო ან არასერიოზულად შეასრულო. უნებლიე შეცდომები არასერიოზულობაში არ ჩაითვლება.

აგრეთვე უგულისყურობაა, ნამაზის დროის მიმართ უყურადღებობის გამოჩენა, შესრულებისას დავიწყება იმისა, რომ მას ალლაჰის გულისთვის ასრულებ და არა სხვის დასანახად..

უზენაესი ალლაჰი აფრთხილებს ისეთ ადამიანებს, რომლებიც ნამაზს არასრულფასოვნად ასრულებენ. უგულისყუროდ ნალოცი ნამაზი, არც მათ ქცევებსა და არც გულებში განცდილ გრძნობებში არ აისახება. ასეთი ნამაზი ბათილი გახდება.

უფრო მეტიც, ასეთი ნამაზი, ისეთ ცოდვად გადაიქცევა, რომელიც მძიმე სასჯელს იმსახურებს.

სარწმუნოება უზენაესი ალლაჰის ბრძანებების მიმართ პატივისცემა და გამჩენთან მჭიდრო კავშირია, ნამაზი კი რწმენის ბოძია. ნამაზის შესრულება უზენაესი ალლაჰის მიმართ მონა-მსახურების ყველაზე კარგი გამოხატულებაა.

გარდა ამისა, უზენაესი ალლაჰის მხრიდან დიდ სასჯელს იმსახურებს ის, ვინც ნამაზზე დადგომის დროს, არ ფიქრობს უზენაესი ალლაჰზე, არ არის წრფელი განზრახვის, ამქვეყნიური სარგებლისთვის





ან კიდევ სხვების დასანახად ლოცულობს.

## რას გვასწავლის სურა მაუნი

1. საიქიო ცხოვრების დაუჯერებლობა ყველა სახის უბედურების თავი და თავია.

აქვე აღნიშნულია ის გარემოება, რომ ადამიანი, რომელსაც არ სწამს საიქიო ცხოვრებისა, მხოლოდ საკუთარ მოგებაზე ფიქრობს, ღარიბებს უყურადღებოდ ტოვებს, ობლებს არ იფარებს და მშივრებს არ აპურებს.

2. მათი ყველაზე მეტად დამახასიათებელი თვისება ის არის, რომ ობლებს ამცირებენ, აბუჩად იგდებენ და შესაბამისად, არც ღარიბთა და გზაში დარჩენილთა დახმარებაზე ზრუნავენ.

3. ნამაზის ლოცვისას უგულისყურობა კი გამოიხატება იმაში, რომ ისინი უმიზეზოდ აცდენენ, არასერიოზულად თვლიან ნამაზს ან სხვის დასანახად ასრულებენ. აქვე აღსანიშნავია, რომ ისინი მცირე დახმარებასაც კი დაბრკოლებას უქმნიან, რაც ფარისევლობის ნიშანია. ასეთი საქციელი საიქიო სასჯელის საბაბი გახდება.

4. უზენაესი ალლაჰი საიქიო სასჯელით აფრთხილებს მათ, რომლებიც ნამაზს სხვების დასანახად ასრულებენ.

****





# სურა ქევსერი

سورة الكوثر

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

إِنَّا أَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ (١) فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ (٢) إِنَّ شَانِئَكَ هُوَ الْأَبْتَرُ (٣)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ

ინნა ელტეინაა ქელქევსერ, ფესელლი ლი-რობ-ბიქე ვენჰერ, ინნე შანიექე ჰუველ ებთერ.

## მნიშვნელობა

უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა- „ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!





# გვარგაწყვეტილნი

როდესაც უკეთილშობილეს შუამავალს მეორე ვაჟიშვილი შეეძინა, მას სახელად **აბდულლაჰი** დაარქვა. ისევე როგორც პირველი ვაჟიშვილი **ყასიმი**, აბდულლაჰიც მალე, სულ რაღაც ოთხი წლის ასაკში გარდაიცვალა.

იმ დღეს, ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ქააბაში წავიდა. გასასვლელში ყურეიშელი წარმართი, ვაილის ვაჟი, ასი შემოხვდა. ცოტა ხანს ფეხზე მდგომებმა ილაპარაკეს.

ცოტა ხნის შემდეგ, ასი ქააბასთან ახლოს მყოფ, ყურეიშელ ლიდერებთან მივიდა. მას ჰკითხეს:

- ვის ესაუბრებოდი?

იმ „ებთერს", გვარგაწყვეტილ ადამიანს ველაპარაკებოდი. დაანებეთ თავი, მას ყველა ვაჟი მოუკვდა და გვარიც გაუწყდა. მის სახელს უკვე აღარავინ მოიხსენიებს. მისი გარდაცვალების შემდეგ თქვენც შვებით ამოისუნთქავთ.

ამ მოვლენის შემდეგ უზენაეს ალლაჰმა სურა ქევსერი გარდმოავლინა.

***„შუამავალო, უეჭველია, რომ ჩვენ შენ ქევსერი გიბოძეთ.***

**ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი.**

აი, ზუსტად შენი, მოძულენი და მოშურნენი





არიან, ნამდვილი „ებთერი“ ანუ გვარგაწყვეტილნი. (შთამომავლობა გაწყვეტილი, ყოველგვარი სიკეთისგან შორს, მათი სახელი კეთილად არასდროს მოიხსენიება)“ .

უზენაესმა ალლაჰმა, იმათი გვარი გაწყვიტა, რომლებმაც წმინდა შუამავალს გვარგაწყვეტილი უწოდეს და თავისი მეგობრის გვარი დედამიწაზე ყველაზე დიდ საგვარეულოდ გადააქცია. მისი გვარიდან გამრავლებული ადამიანები დედამიწის ყველა კუთხეში არიან და იქნებიან მანამ, სანამ ქვეყნიერება დასრულდება.

*(ფეთჰულ ყადირი, 5/497, თაბერანი ელ ევსათ იბნი ქესირ, თეფსირულ ყურანილ აზიმის თარგმანი. ბექირ ქარლღი, ბედრეთთინ ჩეთინერი, სტამბილი 1987, XV, 8603-8685)*

## ქევსერის აუზი

ერთ, მშვენიერ დღეს, როდესაც, თანამიმდევრებთან ერთად იჯდა, უკეთილშობილეს შუამავალს ძილი მოერია. ცოტა ხნის შემდეგ გაიღიმა და თავი წამოწია. ნანახმა თანამიმდევარი დააინტერესა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო! რა იყო თქვენი ღიმების მიზეზი?“- წმინდა შუამავალმა მიუგო:

***„ცოტა ხნის უკან ერთ-ერთი „სურა“ შთამეგონა“.*** „ბესმელე“ წარმოთქვა და სურა „ქევსერი“ წაიკითხა. შემდეგ იკითხა:

*„თქვენ იცით რა არის ქევსერი?“* –იქ მყოფებმა მიუგეს:





*„ალლაჰის შუამავალმა უკეთ იცის“. -მაშინ მან ბრძანა:*

*„ის ერთი აუზია, გამჩენი შემპირდა, რომ მას მომცემს. ის სიკეთის მომტანია. განკითხვის დღეს ჩემი მიმდევრები მოვლენ, მას დალევენ და წყურვილს მოიკლავენ.*

*ირგვლივ მოფენილი ჭურჭელი იმაზე მეტია, ვიდრე ზეცაზე გადაჭედილი ვარსკვლავები. ვინც სამოთხის ჭურჭლიდან წყალს დალევს, მას სიცოცხლის ბოლომდე აღარ მოწყურდება.*

*წყალი რძეზე უფრო თეთრი და თაფლზე უფრო ტკბილია. ჩემი მიმდევრებიდან ზოგიერთი მისკენ მიიჩქარის, თუმცა იქამდე ვერ აღწევს. მეც ვიტყვი: „ჩემო გამჩენო, ესენი ჩემი მიმდევრები არიან“. გამჩენი ბრძანებს:*

*„შენ არ იცი ამათმა, შენს შემდეგ, რწმენაში რამდენი სიახლე შეიტანეს და მასში რამდენი არრსებული, ახალი რამ დანერგეს“. მე ვიტყვი:*

*„ვინც ჩემ შემდეგ რწმენის შეცვლას შეეცადა, წყალობისგან შორს დარჩეს, წყალობისგან შორს დარჩეს...“*

*(ქურთუბი, ელ-ჯამიულ- აჰქამილ-ყურან, ბეირუთ 1967, XX, 210, ბედრედინ ჩეთინერ, აგე, 2/972)*

# განმარტება

გამომდინარე იქიდან, რომ ეს სურა პირადად შუამავალზე მიმართვით ***(ჩვენ შენ ქევსერი გიბოძეთ)*** იწყება, მას სურა „ქევსერი“ ეწოდა.





„ქევსერი“ ადამიანისთვის წუთისოფელსა და საიქიოში ბოძებული უხვი სიკეთეა. სიტყვა „ქევსერს“ სხვადასხვანაირი ახსნა გააჩნია. მათ შორის, ყურანის განმმარტებლები შემდეგ მნიშვნელობებზე ამახვილებენ ყურადღებას: უხვი სიკეთე, წმინდა ყურანი, შუამავლობა, სამოთხეში არსებული ერთ-ერთი მდინარე, შუამავლის შთამომავლობა, საჰაბებისა და ისლამის მიმდევრების სიმრავლე, ვედრების შესმენა, ღირსების სიდიადე და სხვა.

გარდა ამისა, სიტყვა ქევსერის, კიდევ სხვაგვარი განმარტებები არსებობს. საკუთარ თავზე წინ სხვისი დაყენება, გულის სინათლე, „ქელიმეი თევჰიდი“, (არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა) რელიგიური ცოდნა, ხუთი დროის ნამაზი, ხალხი, რომელსაც სიკეთის კეთება ცხოვრების პრინციპად აქვს გათავისებული, ამქვეყნიური მმართველობა, საიქიო ტკბობა.

აღნიშნულ სურაში, ალლაჰის შუამავალთან ერთად, მისი მიმდევრებისთვის ბოძებულ, ამქვეყნიურ და საიქიო წყალობებზეა საუბარი.

სურა „ქევსერი“, როგორც წმინდა შუამავალს, ასევე მისი მიმდევრებს, ალლაჰისადმი მონა-მსახურების სრულფასოვნად შესრულებას და ყურბნის დაკვლას უბრძანებს.

ამასთან ერთად აღნიშნულია ისიც, რომ ვინც უკეთილშობილესი შუამავლის მტერია ან მომავლში უმტრობს, ყოველგვარი სიკეთისგან შორს დარჩება.





# რას გვასწავლის სურა ქევსერი?

1. უზენაესი ალლაჰი წმინდა შუამავალსა და მის მიმდევრებს უბრძანებს, რომ ყურბანი მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის გულისთვის შეწირონ.

2. ისინი, რომლებიც ალლაჰის შუამავალს ან მის მიერ მოტანილ რწმენას შეიძულებენ, ამქვეყნიურ და საიქიო ცხოვრებაში სიკეთისგან შორს აღმოჩნდებიან. ვინაიდან მათ არ ირწმუნეს და სიკეთე ალლაჰის გულისთვის არ გააკეთეს.

3. ვინც ადამიანებს ერთადერთი ალლაჰის რწმენისკენ და სიკეთისკენ მოუწოდებს, მისი გვარი არ გაწყდება. მას დატოვებული, დაუვიწყარი, კარგი საქმისთვის ყოველთვის გაიხსენებენ.

4. ისინი, რომლებიც უკეთილშობილეს შუამავალს წრფელი გულით მიჰყვნენ, მისი მოტანილი სარწმუნოება ცხოვრებაში გულითადად გაატარეს და ყოველთვის მისი მორჩილების მაგალითები აჩვენეს, ამქვეყნად და საიქიოში უდიდესი სიკეთით დაჯილდოვდებიან.

****





## სურა ქაფირუნი

سورة الكافرون

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

قُلْ يَا أَيُّهَا الْكَافِرُونَ (١) لَا أَعْبُدُ مَا تَعْبُدُونَ (٢) وَلَا أَنتُمْ
عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ (٣) وَلَا أَنَا عَابِدٌ مَّا عَبَدتُّمْ (٤) وَلَا أَنتُمْ
عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ(٥) لَكُمْ دِينُكُمْ وَلِيَ دِينِ (٦)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიიმ

ყულ იაა ეიიუჰელ ქააფირუნ, ლაა ელბუდუ მაა თელბუდუნ, ველაა ენთუმ ღაბიდუნე მაა ელბუდ, ველა ენე ღაბუდუნ მაა ლებეთთუმ, ველა ენთუმ ღაბიდუნე მაა ელბუდ, ლექუმ დიინუქუმ, ველიედიინ.

## მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

(საყვარელო შუამავალო) უთხარი: „ჰეი, ურწმუნოებო! არ ვცემ თაყვანს იმას, რასაც თქვენ ეთაყვანებით! და თქვენ არა ხართ ჩემი სათაყვანოს მოთაყვანე. და არცა მე ვარ მოთაყვანე იმის, რასაც თქვენ ეთაყვანებით, და არც თქვენ ეთაყვანებით იმას, ვისაც მე ვეთაყვანები! თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!





## საგზალი ბლომად

ერთ, მშვენიერ დღეს, უკეთილშობილესმა შუამავალმა,თავის თანამიმდევარ ჯუბეირს უთხრა:

*„ჯუბეირ, როდესაც მეგობრებთან ერთად სამოგზაუროდ წახვალ, არ ისურვებდი, რომ ყველაზე ლამაზად გეცვას და საგზალი ბლომად გქონდეს?“*

ჯუბეირმა მიუგო:

„დედ-მამა გენაცვალოს ალლაჰის შუამავალო, რა თქმა უნდა, ვისურვებდი“.

*„მაშ, ეს ხუთი სურა იკითხე: „ქაფირუნი“, „ნასრი“, „იჰლასი“, „ფელეყი„ და „ნაასი„.*

*თითოეული სურას წაკითხვის დროს „ბესმელე“ წარმოთქვი და „ბესმელეთი“ დაასრულე.*

ჯუბეირი ყვება:

„იმ დღემდე, ერთ-ერთი მათგანი ვიყავი, ვისაც ყველაზე ცუდად ეცვა და საგზალიც ძალიან ცოტა ჰქონდა“. *(ბედრეთინ ჩეთინერ, ა. გ. ე. 2/972/)*

## დაძინებისას

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

„გინდათ გასწავლოთ სიტყვა, რომელიც დაგიცავთ ალლაჰისთვის მოზიარის დაწესების საკითხში.

დაძინებისას სურა „ქაფირუნი“ იკითხეთ“. *(ქურთუბი, 30/202-3)*





## სამოთხე

ერთ დღეს, წმინდა შუამავალი სამოგზაუროდ იყო წასული, მან გზად კაცი დაინახა, რომელიც სურა „ქაფირუნს“ კითხულობდა.

შემდეგ ბრძანა:

*„ეს ადამიანი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესების საკითხში ნამდვილად დაცულია“.*

ამ დროს სხვა ადამიანი სურა „იჰლასს“ კითხულობდა. ალლაჰის შუამავალმა მის შესახებ ბრძანა:

*„ამით სამოთხე მისთვის სავალდებულო გახდა“. კიდევ ერთ ჰადისში, რომელმაც ჩვენამდე მოაღწია, აღნიშნულია: „ამ კაცს ცოდვები მიეტევა“.*

*(ებუ იალა, მუსნედ, II, 140, ბეიჰაქი, ეს-სუნენულ-ქუბრა, II, 214, მუნზიი, I, 217-219, ჰეისემი, მეჯმა, I, 325.)*

## ძილის წინ

უკეთილშობილესმა შუამავალმა თავისი თანამიმდევარი, ნევფელი უმმუ სელემეს ქალიშვილზე დააქორწინა. უმმე სელემე წმინდა შუამავლის ძიძა იყო. ნევფელმა უთხრა:

„შენ ჩემი ძმობილი გახდი“. ის ამის გამო დიდ ბედნიერებას გრძნობდა.

ნევფელი დაქორწინებიდან რამდენიმე ხნის შემდეგ უკეთილშობილესი შუამავლის მოსანახულებლად წავიდა. შუამავალმა მას ახალი რძლის შესახებ ჰკითხა:





*„როგორ არის გოგონა?“*

„დედობილთან არის წასული“.

*„მაშ რატომ მოხვედი აქ?“*

„მოვედი რათა მასწავლო, თუ რა წარმოვთქვა ძილის წინ“.

*„ძილის წინ, სანამ საწოლს მიაშურებდე, სურა „ქაფირუნი“ წაიკითხე, ხოლო შემდეგ დაიძინე. ვინაიდან იგი ადამიანს გამჩენისთვის მოზიარის დაწესებისგან დაიფარავს. (მ.ასიმ ქოქსალ, ისლამ თარიჰი,1. ბედრედინ ჩეთინერ, აგე, 2/973-974. )*

## ჰეი, ურწმუნოებო

მექქას პერიოდი იდგა.

მაშინ, როდესაც ადამიანებს ჭეშმარიტი რწმენისკენ მოუწოდებდა, უკეთილშობილეს შუამავალს ძალიან ბევრი ტანჯვა-წვალების გაძლება უწევდა.

წარმართები, მას შეურაცხყოფას აყენებდნენ, საზოგადოებაში დასცინოდნენ და უძლურ, უთვისტომო მუსლიმებს უმოწყალოდ აწამებდნენ.

მიუხედავად აღნიშნული სიძნელეებისა, წმინდა შუამავალი მაინც ითმენდა. ერთ დღესაც, როდესაც ის ქააბას გარშემოვლის რიტუალს ასრულებდა, ურწმუნოებმა, რომლებიც ყველაფერს აკეთებდნენ იმისათვის, რომ ისლამის ქადაგება ჩაეხშოთ, უკანასკნელი იმედით, ასეთი რამ შესთავაზეს:

„მუჰამმედ! ჩვენ ერთი შემოთავაზება გვაქვს, რომელიც დარწმუნებული ვართ, როგორც ჩვენთ-





ვის, ასევე შენთვისაც სასიკეთოა“.

*„მითხარით რას მთავაზობთ?“*- ჰკითხა წმინდა შუამავალმა.

ურწმუნოებმა უპასუხეს:

„მუჰამმედ! მოდი, ასე შევთანხმდეთ, შენ ჩვენი სარწმუნოება იწამე, ჩვენ კი შენს რწმენას მოვემსახურებით.

შენ ჩვენს ღმერთებს ერთი წელი თაყვანი ეცი, შემდეგ ჩვენც ერთი წელი შენს ღმერთს ვეთაყვანებით. ამგვარად ჩვენს შორის სიმშვიდე დამყარდება და მტრობას წერტილი დაესმება

მუჰამმედ! თუ შენი რწმენა ჩვენსაზე უკეთესია, ჩვენ წილად გვერგება მისი მადლი, ხოლო თუკი ჩვენი რწმენა შენსაზე უფრო ჭეშმარიტია, წილად გერგება მისი მადლი“.

ამ ბინძური შემოთავაზების შემდეგ წმინდა შუამავალმა მათ ასეთი მოულოდნელი პასუხი გასცა:

*„მაშინ, როცა მე ერთადერთი ალლაჰის მონამსახური ვარ, არავითარ შემთხვევაში მას მოზიარეს არ დავუწესებ.“*

უზენაესმა ალლაჰმა ურწმუნოების ამ შემოთავაზებასთან დაკავშირებით სურა „ქაფირუნი“ გარდმოავლინა.

მაშინ უკეთილშობილესმა შუამავალმა აღნიშნული სურა ურწმუნოებს წაუკითხა.

ყურეიშელმა ურწმუნოებმა შუამავლის დაყოლიების საკითხში იმედი სრულიად გადაიწურეს. *(მუსლიმ, სელათ. 53, 54, ფეზაილ 32, 36 თაჰარეთ: 37, ბუჰარი, მეღაზი: 17, 27)*





## განმარტება

სურას სახელს აიათის პირველივე სიტყვისგან „ჰეი, ურწმუნოებო“ იღებს.

აღნიშნულ სურაში, წარმართებს, ჭეშმარიტ რწმენასა და უზენაესი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესებას შორის არსებულ სხვაობას აცნობებს. გამომდინარე აქედან, ყურადღებას ამახვილებს იმაზე, რომ შეუძლებელია, ეს ორი რამ ერთად იყოს.

სურა „ქააფირუნში“, აგრეთვე, ყურადღება არის გამახვილებული, მუსლიმებისა და ისლამის უარმყოფელების სათაყვანო არსებასა და ღვთისმსახურებას შორის განსხვავებაზე.

გარდა ამისა, მოცემულია მინიშნება იმაზე, რომ ისლამის წინააღმდეგ ამხედრებული ურწმუნოება ერთი მთლიანი სხეულია.

## რას გვასწავლის სურა „ქააფირუნი“

წარმართების მიერ შესრულებული ქმედებებისგან შორს უნდა დავდგეთ. ყველაფერი ალლაჰის გულისთვის უნდა გავაკეთოთ.

მორწმუნეები ღვთისმსახურებას ისე გულწრფელად ასრულებენ, როგორც მათ უზენაესმა ალლაჰმა დაუწესა, ხოლო ურწმუნოები და წარმართები—ისე, როგორც თავად მოისურვებენ.

ურწმუნოება ისლამის წინაშე ამხედრებული ერთი სხეულია, ვინაიდან ალლაჰის ერთადერთი





სარწმუნოება ისლამია.

მისი არსი კი უზენაესი ალლაჰის წინაშე გულწრფელობა და მისი ერთადერთობაა.

მუსლიმი ადამიანი, კერპებს არავითარ შემთხვევაში ღვთაებად არ ცნობს. იგი სიცოცხლეში ალლაჰის გარდა სხვა რამეს არ გაალმერთებს.

*****





# სურა ნასრი

سورة النصر

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

إِذَا جَاء نَصْرُ اللَّهِ وَالْفَتْحُ (١) وَرَأَيْتَ النَّاسَ يَدْخُلُونَ فِي دِينِ اللَّهِ أَفْوَاجًا (٢) فَسَبِّحْ بِحَمْدِ رَبِّكَ وَاسْتَغْفِرْهُ إِنَّهُ كَانَ تَوَّابًا (٣)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰი რრაჰმანი რრაჰიმ

იზაა ჯააე ნესრულლაჰი ველ ფეთჰ. ვერე ეითენ ნნაასე იედხულუნე ფიი დიინილლააჰი ეფვააჯაა. ფესებბიჰ ბიჰამდი რობბიქე ვესთეღფირჰუ. ინნეჰუუ ქაანე თევვააბაა.

## მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

როცა  ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნება მოვლენილი და როცა  დაინახავ, როგორ უწყვეტ ნაკადად შედის ხალხი ალლაჰის სარწმუნოებაში, შეაქე და განადიდე ღმერთი შენი და შენდობა შესთხოვე! უეჭველად, ის ყოვლისმიმტევებელია!





# თავს განაცვალებთ

უკეთილშობილესი შუამავალი გამოსამშვიდობებელ ჰაჯობას ასრულებდა. არაბეთის მოსახლეობის დიდ ნაწილს მუსლიმთა რიგებში ადგილი უკვე დაეკავა და შუამავალთან ერთად ჰაჯობის შესასრულებლად იყვნენ მოსულები.

უკეთილშობილესი შუამავალი, ყურბნის დღესასწაულის დღეებში „მინაში“ იმყოფებოდა, სადაც სურა „ნასრი“ ზეშთაეგონა. ამით მიხვდა, რომ მისთვის ამ ქვეყანასთან განშორების დრო უკვე დამდგარიყო. *(იბნ-ი ჰაჯერ ელ ასყალანი, მეთაბილუ ალიე, 3/ 258/ 2286.)*

ალლაჰის შუამავალმა ქადაგება წაიკითხა და ბრძანა: *„უზენაესმა ალლაჰმა თავის მონა-მსახურს უბრძანა არჩევანი გაეკეთებინა, ამ ქვეყანასა და მასთან წარსდგომას შორის. მან ალლაჰთან შეხვედრა აირჩია“. (იბნ-ი ჰაჯერ ელ ასყალანი, 3/ 286)*

იქ მყოფთაგან, კეთილშობილი ებუ ბექირი მიხვდა პირველად, თუ რაშიც იყო საქმე.

მასთან მოსალოდნელი განშორების გამო, დამწუხრებულმა ებუ ბექირმა წმინდა შუამავალს ასე მიმართა:

„ოჰ, ალლაჰის შუამავალო!

ჩემი სიცოცხლე, ქონება, დედ-მამა, შვილები, ყველა შენ გენაცვალებით“.





# უკანასკნელად გარდმოვლენილი სურა

იბნ აბბასმა, ერთ მშვენიერ დღეს, თავის მეგობარ, უთბეს ჰკითხა:

„იბნი უთბე! იცი თუ არა ის სურა, რომელიც უკანასკნელად გარდმოევლინა“.

„დიახ, ეს ის სურაა, სადაც უზნეაესი ალლაჰი ბრძანებს: „როცა ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნა მოვლენილი“

იბნ აბბასმა უთხრა, მართალი ხარო და დაემოწმა. *(ფეთჰულყადირ: 5/ 505 )*

# შენ იქნები

ერთ დღეს, უკეთილშობილესმა შუამავალმა თავის ძვირფას ქალიშვილ ფატიმას საიდუმლოდ უთხრა:

*„ჩემი გარდაცვალების შესახებ მაცნობეს“.*

ამ სიტყვების გაგონებაზე ძვირფასი ფატიმა ატირდა.

შუამავალმა მას კიდევ ერთი ამბავი აუწყა, ამჯერად, ფატიმამ გაიღიმა.

კეთილშობილ აიშეს, რომელიც მათ თვალს ადევნებდა, ვერ გაეგო, რა ხდებოდა.

როდესაც მან სიტუაციაში გარკვევა მოისურვა, ფატიმამ ასე განუმარტა:

„პირველად, როდესაც ალლაჰის შუამავალმა, გარდაცვალების შესახებ მაცნობა, ავტირდი. შემ-





დეგ კი ასეთი რამ მიმახარობლა:

*„მოითმინე! ვინაიდან შენ იქნები პირველი, ვინც ჩემი ოჯახიდან ჩემთან მოვა“.* ეს რომ გავიგე, მაშინ კი გავიღიმე“. *(აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედი, ტომი V, გვ. 456, სუნენი, დარიმი ფეზაილული ყურანი, 12)*

## რას ფიქრობ შენ?

კეთილშობილმა ომერმა ბედირის ბრძოლაში მონაწილე უხუცესთა შეკრებაზე, ჯერ კიდევ, ახალგაზრდა იბნ აბბასი მიიწვია. ერთ-ერთმა იქ დამსწრემ კეთილშობილ ომერს უთხრა:

„რატომ მოიწვიე ჩვენთან? ჩვენ მისი ასაკის შვილები გვყავს“.

ომერმა მათ ასე განუმარტა:

„თქვენც კარგად იცით, რომ ცოდნით ეს ბავშვი ყველა თქვენგანს გჯობთ“.

საუბრისას კეთილშობილმა ომერმა იკითხა:

„რას ფიქრობთ სურა „ნასრის“ შესახებ?“ -ზოგიერთმა უპასუხა:

„როდესაც ალლაჰის დახმარება მივიღეთ და გამარჯვება გვერგო წილად, ალლაჰის დიდება და მონანიება გვებრძანა“. -ნაწილმა კი უთხრა:

„აღნიშნულ სურაში ქალაქებისა და ციხე-სიმაგრეების აღება იგულისხმება“. -დანარჩენებმა დუმილი ირჩიეს.

შემდეგ კეთილშობილმა ომერმა იბნ აბბასს ჰკითხა:

„შენც ანალოგიურს ფიქრობ, იბნ აბბას?





„არა. მე სხვაგვარად ვფიქრობ“.

„ძალიან კარგი. აბა, რას ფიქრობ?

„ამ სურაში ძირითადი საკითხი, უკეთილშობილესი შუამავლის ამ ქვეყნიდან საიქიოში გადასახლებას ეხება. ამის შემდეგ ალლაჰის დიდებასა და მისდამი მონანიების თხოვნას გვიბრძანებს”.

იბნ აბბასის ამ მიზანმიმართული პასუხის შემდეგ კეთილშობილმა ომერმა თქვა:

„მეც არაფერი ვიცი იმაზე მეტი, რაც შენ ახსენი“- შემდეგ დანარჩენებს მიუბრუნდა და უთხრა: „კიდევ გამოხატავთ წინააღმდეგობას ამ ახალგაზრდის ჩვენს შეკრებაზე დასწრების გამო? მგონი, უკვე კარგად გამიგეთ, თუ რატომ მოვიწვიე ეს ახალგაზრდა?“ *(თაბერი, თეფსირი, 9/249-251. მ. ასიმ ქოქოსალ, ისლამ თარიჰი, 1)*

## განმარტება

სურა „ნასრი“, სახელს პირველივე აიათში მოხსენებული სიტყვა, „ნასრისგან“ („დახმარება, გამარჯვება“) იღებს.

უკეთილშობილეს შუამავალსა და თანამიმდევრებს სურა აუწყებს, რომ მათ ალლაჰის დახმარება მოუვიდოდათ და ურწმუნოება და კერპთაყვანისმცემლობა შესუსტდებოდა.

აგრეთვე, მახარობელია იმასა, რომ ადამიანებს ამ რელიგიის მიმართ გულები გაუთბებოდათ და ისინი ჯგუფ-ჯგუფად ისლამს მიიღებდნენ.





უზენაესი ალლაჰი, ბოძებული წყალობების სანაცვლოდ, მის ქება-დიდებას, ხსენებას, მონანიების თხოვნას და თავმდაბლობას გვიბრძანებს. ვინაიდან ადამიანის მიერ იმის შეგრძნება, რომ ის უმწეო და უძლურია, გზას გაუხსნის მას უზენაეს ალლაჰის წინაშე ქედის მოხრისა და პატიების თხოვნისკენ.

გამარჯვების დროს, ალლაჰისგან პატიების თხოვნა, ხოლო სიხარულისა და მხიარულების დროს უძლურებასა და უმწეობაზე დაფიქრება, ალლაჰის მიმართ მონა-მსახურების მოვალეობას შეგვახსენებს. გამომდინარე აქედან, ადამიანმა ასეთ დროს მედიდურობის გრძნობა უნდა დაიოკოს და გამჩენს, ბოძებული წყალობების გამო მადლობა უნდა შესწიროს.

ვინაიდან, ალლაჰია ის, ვინც ჩვენ გამარჯვება გვარგუნა წილად და ასე მოქცევა ადამიანს სიამაყისგან დაიცავს. ასეთი საქციელი დამარცხებულს დამცირებისა და დესპოტური ტანჯვისგან დაიფარავს.

უზენაესმა ალლაჰმა შუამავალს მისი ხშირი ხსენება უბრძანა. მოპოვებული გამარჯვების სანაცვლოდ მადლობის გადახდა და მონანიების თხოვნა დაავალა, ვინაიდან ალლაჰი მონანიების შემსმენია.

შუამავლისკენ მიმართული უზენაესი ალლაჰის ბრძანება, მიგვანიშნებს იმაზე, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ გამარჯვებისა და წარმატების დროს. აღნიშნული სიტუაცია აშკარას ხდის, რომ ჩვენ უფრო მეტი მონანიების გამოხატვა გვჭირდება.





გარდა ამისა, საჰაბეთა უმრავლესობა აღნიშნავს, რომ სურა „ნასრი“ შუამავლის გარდაცვალებაზე მიუთითებდა. ვინაიდან უკეთილშობილესმა შუამავალმა სურა „ნასრის“ ზეგარდმოვლენიდან, ოთხმოცი დღის შემდეგ სამარადისო სამყოფელში გადაინაცვლა.

## რას გვასწავლის სურა „ნასრი“?

1. ბოძებული წყალობების სანაცვლოდ, ვალდებული ვართ, უზენაეს ალლაჰს მადლობა შევწიროთ.
2. ბოძებული წყალობებისა და მიღწეული წარმატებების დროს უნდა ვიფიქროთ იმაზე, რომ უზენაესი ალლაჰის წინაშე უძლურნი ვართ და მას ყოველთვის პატიება შევთხოვოთ.
3. ცხოვრებაში მიღწეული წარმატებისა და გამარჯვების გამო, უზენაესი ალლაჰის წინაშე მადლიერება უნდა გამოვხატოთ.
4. არასოდეს უნდა დავივიწყოთ, რომ მიღწეული წარმატება ალლაჰის ნებაა და ჩვენ მის წინაშე უძლურნი ვართ.
5. წარმატებები ალლაჰის წყალობად უნდა მივიჩნიოთ, არავითარ შემთხვევაში სიამაყემ არ უნდა გაგვიტაცოს.
6. თუკი ალლაჰს დავივიწყებთ და ყოველგვარ წარმატებას ჩვენი ნებით განხორციელებულად მივიჩნევთ, ეს ღვთიური ძალის წინაშე ჩვენი უძლურების არღიარების ნიშანი იქნება, რაც უდიდესი შეცდომაა.





# სურა თებბეთი

سورة المسد

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

تَبَّتْ يَدَا أَبِي لَهَبٍ وَتَبَّ ﴿١﴾ مَا أَغْنَى عَنْهُ مَالُهُ وَمَا كَسَبَ
﴿٢﴾ سَيَصْلَى نَارًا ذَاتَ لَهَبٍ ﴿٣﴾ وَامْرَأَتُهُ حَمَّالَةَ الْحَطَبِ ﴿٤﴾
فِي جِيدِهَا حَبْلٌ مِّن مَّسَدٍ ﴿٥﴾

# როგორ წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ

თებბეთ იედაა, ებიი ლეჰებივ ვეთებბ. მაა ეღნაა ანჰუ მაალუჰუ ვემაა ქესებ. სეიეს ლაა ნაარენ ზაათელეჰებ, ვემრა ეთუჰუ ჰემმა ლეთელ ჰეტებ, ფიი ჯიიდიჰაა ჰებლუმ მინ მესედ.

# მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

დაე, გაუხმეს ებუ ლეჰებს ხელები; და გაუხმა კიდეც! მას ვერც სიმდიდრემ და ვერც მონაპოვარმა უშველა... დაე, შენთებულ იქმნეს ალმოდებულ ცეცხლში! და ცოლი მისი შეშის მზიდავიც... კისერზე საბელჩამოკიდებული !





# ადამიანებო!

ისლამის ქადაგების მისიის დაწყებიდან, პირველი სამი წლის განმავლობაში უკეთილშობილესი შუამავალი ისლამისკენ ადამიანთა მოხმობას ფარულად აგრძელებდა. ღვთისმსახურების უსაფრთხოდ შესრულება მუსლიმებს, მხოლოდ თავიანთ სახლებში და საიდუმლო ადგილებში შეეძლოთ. თანამიმდევრების მოთხოვნის საპასუხოდ იმასთან დაკავშირებით, რომ ნამაზი აშკარად ელოცათ, შუამავალი მოთმინებისკენ მოუწოდებდა.

როდესაც შუამავლობის მისიის მეოთხე წელი დადგა, მას მთავარანგელოზი ჯიბრილი გამოეცხადა და შემდეგი აიათები შთააგონა: ***„ამცნე, რაც გებრძანა და პირი იბრუნე წარმართებისგან! უეჭველად, ჩვენ შენდამი გამქილიკებელთ ჭკუას ვასწავლით! “.*** *(სურა ჰიჯრი, აიათი 94-95).* ***„ და შეაგონე შენი ახლო ნათესავები!“.*** *(სურა შუარა, აიათი 214)*

ამის შემდეგ უკეთილშობილესი შუამავალი საფას გორაზე ავიდა და ნათესავებს მიმართა: „ყურეიშელთა საზოგადოებავ!“ როდესაც გაიგეს, რომ მუჰამმედი საფას გორაკიდან ხალხს მიმართავდა, ყველამ იქ მოიყარა თავი და ჰკითხეს:

- „ მუჰამმედ, რა მოხდა? რაშია საქმე?

ალლაჰის შუამავალმა მიუგო:

*„რომ გითხრათ, აი ამ მთის უკან მტრის ჯარია განლაგებული და თქვენზე თავდასხმას აპირებს-*





*მეთქი, დამიჯერებთ?“*

მათ უპასუხეს:

- „დიახ, დაგიჯერებთ, ვინაიდან შენ მართლისმთქმელ ადამიანად გიცნობთ“.

უკეთილშობილესმა შუამავალმა მოსალოდნელი პასუხი  მიიღო და ჯერი შემდეგ ნაბიჯზე მიდგა.

*„მე თქვენი გაფრთხილება დამევალა“.*—თქვა მან და გააგრძელა:

*„აბდულმუტტალიბის შვილებო!*

*„აბდულმენაფის შვილებო!“* ასე მან ყურეიშის ყველა ტომის სახელი ჩამოთვალა.

*„უზენაესმა ალლაჰმა მიბრძანა, რომ ჩემი ახლო ნათესავები მოსალოდნელი სასჯელით გავაფრთხილო. ვერცერთ თქვენგანს ვერც ამქვეყნად და ვერც საიქიოში ვერანაირად დაგეხმარებით მანამ, სანამ არ აღიარებთ, რომ არ არსებობს ღვთაება გარდა ერთადერთი ალლაჰისა“.*

ამ სიტყვების გამგონე, მისმა ბიძამ  ებუ ლეჰებმა ხელში ქვა აიღო იყვირა:

„ფუჰ შენ ადამიანობას! ფესვები გაგიხმეს. ამდენი ხალხი აქ ამისთვის შეგვყარე ? ამის თქმა გინდოდა?“

წმინდა შუამავალმა გაფრთხილება შემდეგი სიტყვებით განაგრძო:

*„ყურეიშელებო! საკუთარი თავი ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაიცავით!“*

*„მე ალლაჰის სასჯელიდან თქვენი გადარჩენის არანაირი უფლება არ გამაჩნია“.* მოსულმა ახლობლებმა მისი სიტყვები არაფრად ჩააგდეს და იქაუ-





რობას გაშორდნენ.

თუმცა იქ მოსულთაგან უმრავლესობას იმის ფიქრი არ ასვენებდა, რომ თუ მართლისმთქმელი მუჰამმედის სიტყვები მართალი აღმოჩნდებოდა, მაშინ რა ეშველებოდათ.

იმ დღის შემდეგ მექაში არ დარჩენილა ისეთი ვინმე, ვინც ისლამის შესახებ არფერი იცოდა. *(იბნი ჰაჯერი, ასყალანი, მეტალიბულ ალიიე, 3/286)*

როცა საყვარელი შუამავალი დროს გამონახავდა, მაშინვე მექას ცნობილ „ზულ მეჯანის" ბაზრობაზე მიდიოდა და ადამიანებს ისლამისკენ ამ სიტყვებით მოუწოდებდა:

*„ადამიანებო! წარმოთქვით, „ლა ილაჰე ილლელლაჰ" და გადარჩით".*

ებუ ლეჰები კი მას უკან დაყვებოდა და ირგვლივ თავმოყრილ ადამიანებს ეუბნებოდა:

„ის მატყუარაა, არ დაუჯეროთ". მაგრამ მიუხედავად ამისა, წმინდა შუამავალი მისიის შესრულებას მაინც თავდაუზოგავად აგრძელებდა.

არც ებუ ლეჰების ცოლი ჩამორჩებოდა შუამავლის მოწინააღმდეგებს. იგი იმ გზებზე, სადაც ალლაჰის შუამავალს უნდა გაევლო, ეკლებს წინასწარ ყრიდა. ასეთი საქციელით წმინდა შუამავალს აწვალებდა.

უზენაესმა ალლაჰმა თავის საყვარელ მეგობარს, მჩაგვრელებისა და შეურაცხმყოფელების შესახებ სურა „მესედი" გარდმოუვლინა.





# ანგელოზმა დაიფარა

სურა „მესედში“, ებუ ლეჰების მეუღლის, უმმუ ჯემილის შესახებ ნათქვამია: „შეშის მზიდავი, მუშა“. როდესაც უმმუ ჯემილმა აღნიშნული, ღვთიური სიტყვები მოისმინა, აურზაური ატეხა, ხელში ერთი მუჭა ქვის კენჭები აიღო და ქააბაში მივიდა.

იგი, იქ უკეთილშობილეს შუამავალს დაეძებდა და მას საშინელი, შეურაცხმყოფელი სიტყვებით მოიხსენიებდა.

ამ დროს, წმინდა შუამავალი ქააბაში თავის გულითად მეგობარ, ებუ ბექირთან ერთად იჯდა. მან თანამოაზრეს უთხრა:

*„ყურანი იკითხე!“*

„ალლაჰის შუამავალო! ის უბედური ქალი შენსკენ მოდის, მეშინია არ დაგინახოს“. შუამავალმა მიუგო;

*„ვერ დამინახავს!*

ყურანის ერთ-ერთი აიათი წაიკითხე.“

შემდეგ ებუ ბექირმა სურა „ისრას“ შემდეგი აიათი წაიკითხა: ***„და როცა წაიკითხე ყურანი, ჩვენ დავადგინეთ უხილავი ფარდა შენსა და მათ შორის, რომელთაც არ სწამთ საიქიო.“*** *(სურა ისრა, აიათი 45)*

უმმუ ჯემილი ებუ ბექირთან მოვიდა, მაგრამ წმინდა შუამავალი ვერ დაინახა. ებუ ბექირს უთხრა:

- „გავიგე, რომ შენი მეგობარი დამამცირებელი ტონით მომიხსენიებს“.

- „მაინც რას ამბობს?“





შენ ჩემ თვალში სიმართლის მთქმელი ადამიანი ხარ, უთხრა ებუ ბექირს და იქაურობას გაეცალა.

შემდეგ ებუ ბექირი შუამავალს მოუბრუნდა და უთხარა.

- „მან ვერ დაგინახა, ალლაჰის შუამავალო“.

- „როდესაც ის ახლოს გამოჩნდა, ანგელოზი მომევლინა, ფრთები გადამაფარა და მიცავდა მანამ, სანამ ის უბედური ქალი არ წავიდა“.-უპასუხა ალლაჰის შუამავალმა. *(ბუჰარი, მენაქიბულ ენსარი, 45, სელათი 80, ფაზაილუს საჰაბე 3, მენაჰიბულ ენსარი 45; მუსლიმ, ფეზაილუს საჰაბე 2; თირმიზი მენაქიბ 15)*

## ალლაჰის ძაღლი

უკეთილშობილესი შუამავლის, ერთი ქალიშვილი, **უმმუ გულსუმი,** ებუ ლეჰების ვაჟიშვილ უთბეზე, ხოლო მეორე, **რუქიე** ებუ ლეჰების მეორე ვაჟზე იყო დანიშნული. ნიქაჰი უკვე შემდგარიყო, მაგრამ ქორწილი ჯერ არ იყო ჩატარებული.

როდესაც ებუ ლეჰების შესახებ, სურა „მესედი“ ზეგარდმოევლინა, ეს წარმართი სასტიკად განრისხდა. მან თავის ორივე ვაჟიშვილს, რომლებიც შუამავლის სასიძოებად ითვლებოდნენ, დაუძახა და უთხრა:

- „სანამ მუჰამმედის ქალიშვილებს არ გაეყრებით, ჩემთვის თქვენთან ერთად ყოფნა ჰარამი იყოს“.

- დედამაც დასძინა: - „მუჰამმედის ქალიშვილე-





ბს გაეყარეთ, ვინაიდან ისინი თავიანთი მამის მსგავსად სწორ გზას აცდენილნი არიან".

ამ მტკიცე ბრძანების შემდეგ, უთბე ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„შენ რწმენას არ ვაღიარებ. შენს ქალიშვილსაც გავეყარე, დღეიდან შენთან არ მოვალ, შენ კი ჩემთან აღარ მოხვიდე". ან წინდაუხედავი სიტყვების შემდეგ უთბე შუამავალს მიუვარდა და პერანგი შემოახია.

ალლაჰის შუამავალმა მას შეხედა და დასწყევლა: *„უზენაეს ალლაჰის შევთხოვ, შენი თავი ძუ-ლომს დააფლეთინოს."*

ამის შემდეგ დიდი დრო არ იყო გასული, რომ უთბე მეგობრებთან ერთად სავაჭროდ გზას დაადგა.

ქარავანმა, ზერქად წოდებულ ადგილას შეისვენა. ამ დროს ერთ ლომმა მათ ირგვლივ ხეტიალი დაიწყო. ეს რომ უთბემ შენიშნა იღრიალა:

„ვფიცავ ალლაჰს! მუჰამმედის წყევლა ახდება, ეს ლომი ნაკუწ-ნაკუწებად მაქცევს. ასე რომ მოხდეს, იცოდეთ, ჩემი ნამდვილი მკვლელი მუჰამმედი იქნება".

ცოტა ხნის შემდეგ ლომი აღარსად ჩანდა. ღამით მეგობრებმა უთბე შუაში ჩაიწვინეს, რათა მას თავი უფრო დაცულად ეგრძნო.

ღამით ლომი ისევ გამოჩნდა, უთბეს მიუახლოვდა და თავი გაუსრისა. *(მუსლიმი, თეფსირი, 21)*





# განმარტება

სურა „მესედი“, სახელს აიათში მოხსენებულ სიტყვა მესედისგან იღებს, რომელიც ***„კისერზე თოკშემოხვეულს“*** ნიშნავს.

სურას დასაწყის აიათში ნათქვამი, ***„ებუ ლეჰების ორივე ხელი გაუხმეს“*** (თებბეთ) სიტყვიდან გამომდინარე, მას სურა „თებბეთსაც“ უწოდებენ.

აღნიშნულ სურაში საუბარია, ებუ ლეჰებისა და მისი ცოლის, უმმუ ჯემილეს, უბედური დასასრულის შესახებ. მათი ცუდი დასასრული ამქვეყნად განადგურება და იმქვეყნად ჯოჯოხეთში პირქვე დამხობაა.

ალლაჰის რისხვა და სასჯელი ებუ ლეჰების ცოლმაც იწვნია. ვინაიდან იგი ისლამის უარყოფის საკითხში ქმრის მხარდამჭერი იყო. განკითხვის დღემდე და მის შემდეგაც ჯოჯოხეთის ცეცხლის სასჯელს ორივე ერთად გაიზიარებს.

უზენაესმა ალლაჰმა მათი უბედური დასასრულის ამსახველი სურათი თვალწინ წარმოგვიდგინა, რითაც უარმყოფელი და ჯიუტი ადამიანებისთვის რჩევის მიცემას ისახავს მიზნად.

სურაში მოხსენებული ებუ ლეჰების სახელი, მის მსგავს ურწმუნო ადამიანებს აღნიშნავს.

მისი მეუღლე კი წარმოადგენს ისეთ უმეცარ ადამიანს, რომელმაც გამჩენის მიერ ბოძებული ჭკუა, ჭეშმარიტების საძიებლად არ გამოიყენა.

ალლაჰმა ებუ ლეჰების ცოლიც, მისი ქმრის მსგავსად, ჯოჯოხეთის ცეცხლში წაიყვანა.





# რას გვასწავლის სურა „მესედი“

1. სურაში მკაფიოდ არის გამოხატული, ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ, სასტიკი და მტრული დამოკიდებულებიდან გამომდინარე, ებუ ლეჰების, მისი ცოლისა და ყველა ეპოქაში, მათი მსგავსი ადამიანების უბედური დასასრული.

2. ისინი, რომლებიც ისლამის გავრცელებას წინ აღუდგებიან და მისი აღმავლობის დაბრკოლებას შეეცდებიან, ადრე თუ გვიან აუცილებლად განადგურდებიან.

მათ ამქვეყნად მოპოვებული სიმდიდრე, ღირსება და თანამდებობა არანაირ სარგებელს არ მოუტანს.

ისინი ამქვეყნად ცუდი სახელის გარდა არაფერს დატოვებენ, ხოლო საიქიოში ჯოჯოხეთის აალებული ცეცხლით დაისჯებიან.

3. ისლამისა და ჭეშმარიტების მტრები, ან ამ მტრების მხარდამჭერები, თავისთვის საიქიოში ცუდ სამყოფელს გაიმზადებენ და თავიანთი ხელით გათხრილ ორმოში თავადვე ჩავარდებიან.

4. ისლამის მტრების წინააღმდეგ, მიუხედავად მათი შესაძლებლობებისა და ძალისა, უიმედობაში არასდროს უნდა ჩავვარდეთ.

რამდენადაც უმოწყალო უნდა იყოს დესპოტებიდან წამოსული წამება, რამდენადაც ძლიერიც უნდა იყოს მათი მატერიალური შესაძლებლობლობები, უზენაესი ალლაჰის ძალა და შესაძლებლობა მათზე გაცილებით დიდი და ძლიერია.

თუ  ჩვენ ვალდებულებას პირნათლად შევასრუ-





ლებთ, დადგება დრო და უზენაესი ალლაჰი მათ, ებუ ლეჰების მსგავსად, საკადრისად დასჯის. მათ წუთისოფელსა და საიქიოში დაამცირებს და გაანადგურებს.

5. ადამიანის ეროვნება არანაირ უპირატესობას წარმოადგენს. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰი საყვარელი შუამავლის ურწმუნო ბიძას წყეულად და ბოროტად მოიხსენიებს.

ადამიანს, რომელსაც ჭეშმარიტი რწმენა არ გააჩნია, შუამავლის ახლო ნათესაობაც კი არავითარ სარგებელს მოუტანს.

****





## სურა „იჰლასი“

سورة الإخلاص

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

قُلْ هُوَ اللَّهُ أَحَدٌ (١) اللَّهُ الصَّمَدُ (٢) لَمْ يَلِدْ وَلَمْ يُولَدْ (٣) وَلَمْ يَكُن لَّهُ كُفُوًا أَحَدٌ (٤)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიიმ

ყულ ჰუველლაჰუ ეჰედ, ალლაჰუს სემედ, ლემ იელიდ, ველემ იუულედ, ველემ იექულლეჰუ ქუფუვენ ეჰედ.

## მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით!

თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! ალლაჰი „სამედია“ (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა) და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი (და ვერც იქნება)!





# თქვი, რომ ალლაჰი ერთადერთია

როდესაც არაბეთში უცხოს გაცნობას მოინდომებდნენ, პირველ რიგში, მოიკითხავდნენ მის წინაპრებს და იმას, თუ რომელი გვარიდან იყო ის. ვინაიდან მათთვის ვინმეს გაცნობის წინაპირობა იყო ის, თუ რომელ გვარსა და ტომს ეკუთვნოდა ეს ადამიანი.

ანალოგიურად ადამიანის რწმენის გასარკვევად, ეკითხებოდნენ, თუ ვინ იყო მისი გამჩენი. გამომდინარე აქედან, ასეთი კითხვა, ალლაჰის შუამავალსაც დაუსვეს.

ერთხელაც, ზოგიერთი ჰაიბერელი იუდეველი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ყასიმის მამავ! ალლაჰმა ანგელოზები სხივისგან, ადემი ტალახისგან, ეშმაკი ცეცხლისგან, ცანი კვამლისგან, დედამიწა კი ქაფისგან გააჩინა. ახლა კი გვითხარ, ვინ არის შენი გამჩენი?“

უკეთილშობილესმა შუამავალმა მათი ამ მოთხოვნის წინაშე გაჩუმდა. ამ დროს ანგელოზი ჯიბრილი გამოეცხადა და აუწყა:

***„თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! ალლაჰი „სამედია“*** (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! ***არ შობილა და არც უშვია*** (მშობელი არ ყოფილა) ***და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი*** (და ვერც იქნება)!“. (ფეჰულყადირი; 5/508, 509)





## ყურანის ერთი მესამედი

ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა ერთ მშვენიერ დღეს, საყვარელ თანამიმდევრებს ჰკითხა:

„რომელიმე თქვენგანს ერთ ღამეში, ყურანის ერთ მესამედი წაგიკითხავთ?“ მათ ეს შეუძლებლად მოეჩვენათ და უთხრეს:

„ ალლაჰის შუამავალო! განა, რომელიმე ჩვენგანი შეძლებს ამის გაკეთებას?

მაშინ წმინდა შუამავალმა უთხრა:

სურა იჰლასი („ყულ ჰუველლაჰუ ეჰედ“)ყურანის ერთი მესამედის ტოლფასია. *(ბუჰარი, თეფსირი სურე, 3.)*

## მე ერთი მათგანი ვარ

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

„ადამის შვილმა მე უარმყო: მას არ ჰქონდა ამის უფლება.

მან მე არაფრად ჩამთვალა! არც ამის უფლება გააჩნდა.

ჩემი უარყოფა იმაში მდგომარეობს, რომ მან თქვა: „სიკვდილის შემდეგ ველარ გამაცოცხლებს“.

სინამდვილეში არაფრისგან გაჩენა, მოკვდინებასა და შემდეგ ხელახლა გაცოცხლებაზე გაცილებით ადვილია. მის მიერ ჩემი არაფრად ჩათვლა, ნიშნავს იმას, რომ მან თქვა:

„ალლაჰმა შვილი აიყვანა.“





„სინამდვილეში მე ერთადერთი ვარ და არაფერი მჭირდება. არც ვშობილვარ და არ მშობელი ვარ. ვერავინ და ვერაფერი ჩემი ტოლი და სწორი ვერ იქნება“.

*(ბუჰარი, თეფსირულ ყურანი, 26/2; 34/2; 111/1, 2; ჯენაიზ 98; მუსლიმ, იმანი, 355; თირმიზი, თეფსირულ ყურანი 111/1 ჰადის ნო; 3370; მ. ასიმ ქოქსალ, ისლამი თარიჰი I)*

## სამოთხეში შევა

ერთ-ერთი მედინელი საჰაბე, ქუბას მეჩეთში ჯამაათს ნამაზს ალოცებდა.

მაგრამ, ყოველთვის, როდესაც ამას აკეთებდა, სურა „ფათიჰას“ შემდეგ, თავდაპირველად, სურა „იჰლასს“ კითხულობდა. ერთ დღესაც ჯამაათმა ჰკითხა:

„სურა „ფათიჰას“ შემდეგ ყოველთვის „იჰლასს“ კითხულობ, შემდეგ კი სხვა სურას. ან მხოლოდ სურა „იჰლასი“ იკითხე, ან კიდევ სხვა სურა იკითხე და დაასრულე. საჰაბემ მათ უთხრა:

„მე, ჩვეულებისამებრ, სურა „იჰლასის“ კითხვას არ მოვიშლი. თუ გსურთ იმამობას ასეთნაირად გავაგრძელებ, წინააღმდეგ შემთხვევაში, ავდგები და წავალ.

ჯამაათი მას უპირატესობას ანიჭებდა, ამიტომაც მის ნაცვლად სხვის იმამობას შეუფერებლად მიიჩნევდა.

ერთ მშვენიერ დღეს, უკეთილშობილესი შუამავალი მათთან მივიდა. ჯაამათმა საჩივარი მა-





საც გაუმხილა. ალლაჰის შუამავალმა იმამ საჰაბეს უთხრა:

„რა გაიძულებს, რომ მეგობრების რჩევას არ ითვალისწინებ? რა არის იმის მიზეზი, რომ ყოველ მუხლზე სურა „იჰლასს“ კითხულობ?“

„ოჰ, ალლაჰის შუამავალო, მე სურა „იჰლასი“ ძალიან მიყვარს“.

ასეთი პასუხის შემდეგ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„სურა „იჰლასის“ სიყვარული, სამოთხეში შეგიყვანს“. *(ქურთუბი, XX/ 236.)*

## კოშკი სამოთხეში

ერთ დღეს ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა თქვა:

„ვინც სურა „იჰლასს“ ბოლომდე ათჯერ ჩაიკითხავს, უზენაესი ალლაჰი მას სამოთხეში კოშკს აუგებს“.

ეს რომ კეთილშობილმა ომერმა მოისმინა თქვა:

„მაშინ ჩვენ მას ბევრჯერ ვიკითხავთ და უფრო ბევრი კოშკები გვექნება“.

წმინდა შუამავალმა მას უმახარობლა:

„უზენაესი ალლაჰი უფრო მეტად გაამრავლებს და ის საუკეთესოს მბოძებელია“.

*(ჰუმეიდისა ებუ იალასგან გადმოცემული, იბნი ჰაჯერი, ელ ასყალანი, ა.გ. ე, 3/386-287)*





## ალლაჰსაც უყვარს ის

საყვარელმა შუამავალმა ერთი თანამიმდევარი სამხედრო შენაერთის სარდლად დანიშნა და სალაშქროდ გაამგზავრა.

სარდალი, რომელიც ჯარს მეთაურობდა, ნამაზის ლოცვისას სურა „ფათიჰას“ შემდეგ ყოველთვის „იჰლასს“ კითხულობდა. როდესაც უკან დაბრუნდნენ, ამის შესახებ ალლაჰის შუამავალს ამცნეს.

შუამავალმა მათ უთხრა, თქვენ თვითონ ჰკითხეთ, ასე რატომ იქცევა.

როცა მეგობრებმა მას მიზეზი გამოჰკითხეს, მეთაურმა მიუგო:

„ამ სურაში უზენაესი ალლაჰის თავისებურებებზეა საუბარი, ამიტომ მისი კითხვა ძალიან მიყვარს“.

ამის შემდეგ შუამავალმა ბრძანა:

„უზენაეს ალლაჰსაც უყვარს ის “.

## განმარტება

სურა „იჰლასი“, ისლამის რელიგიის ძირითადი პრინციპებისა და რწმენის მკაფიო გამოხატულებაა.

ის შინაარსობრივად განმარტავს, ისლამის რელიგიაში ალლაჰის ერთად-ერთობის ძირითად საფუძვლებს.

გამომდინარე აქედან, წმინდა შუამავალი გვამცნობს, რომ სურა „იჰლასი“, ყურანის ერთი მესამე-





დის ტოლფასია.

სურა „იჰლასი“ შემდეგ ცრუ რწმენებს უარყოფს:

1. კერპთაყვანისმცემლობას, რომელიც სამყაროს ორ, ნათელისა და წყვდიადის, ღვთაებას აღიარებს.

2. სამებას, რომელიც სამი ღმერთის არსებობას ამტკიცებს.

3. საბიეს რწმენას, რომელიც პლანეტებისა და ვარსკვლავებს სცემს თაყვანს.

4. იუდაიზმს, რომელიც ამბობს, რომ უზეირი ალლაჰის შვილია.

5. წარმართების მცდარ რწმენას, რომელიც ქადაქებს, რომ ანგელოზები ალლაჰის ქალიშვილები არიან.

სურა „იჰლასში“ ნათლად ჩანს ის, რომ, როდესაც ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურებას ვასრულებთ, გულწრფელნი უნდა ვიყოთ და მხოლოდ მას ვემსახუროთ.

სურაში მოხსენებული ალლაჰის ულამაზესი სახელი, „სამედი“ რამდენიმე მნიშვნელობას ატარებს.

სიტყვა „ეს-სამედ“: ყოვლის მცოდნეს, მოწყალესა და მპატიებელს, უმაღლესი ღირსების ბატონპატრონს ნიშნავს.

სასურველი, კეთილი საქმეების შესრულების წინ მას უნდა ვევედროთ, ხოლო უბედურების დროს მისგან დახმარება ვითხოვოთ.

ყოველგვარი საჭიროების დროს მას უნდა მივ-





მართოთ.

ის მარადცოცხალია, შეუძლებელია მისი არარსებობა.

ის ყველა თვისებითა და ქმედებით სრულფასოვანია.

დაუმარცხებელია, ის მუდამ გამარჯვებული იქნება.

მას მოზიარე, ტოლი და სწორი არ ჰყავს.

სამყაროს არსებობა და მოწესრიგებულობა მისი ნებითაა.

## რას გვასწავლის სურა იჰლასი?

1. ალლაჰი ერთადერთია. მას არც თავისებურებების მხრივ და არც ქმედებებში მსგავსი, თანასწორი, ტოლი და სწორი არ ჰყავს.

2. მას არაფერი სჭირდება. ყველა არსება მასზეა დამოკიდებული. ყველაფერი მისი გაჩენილია და მისითვე ცოცხლობს. მცდარია ყველა ის ფიქრი, რწმენა და აზრი, რომელიც ამ პირნციპებს ეწინააღმდეგება.

3. სურა„ იჰლასი“, რაც შეიძლება, ბევრი უნდა ვიკითხოთ, მის მნიშვნელობაზე დავფიქრდეთ და ერთადერთი ალლაჰის რწმენა გულებში წრფელად გავითავისოთ.

****





# სურა „ფელეყი“

سورة الفلق

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

قُلْ أَعُوذُ بِرَبِّ الْفَلَقِ (١) مِن شَرِّ مَا خَلَقَ (٢) وَمِن شَرِّ
غَاسِقٍ إِذَا وَقَبَ (٣) وَمِن شَرِّ النَّفَّاثَاتِ فِي الْعُقَدِ (٤) وَمِن
شَرِّ حَاسِدٍ إِذَا حَسَدَ (٥)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რრაჰმანირ რაჰიმ

ყულ ეღუუზუ ბირაბბილ ფელეყ, მინ შერრი მაა ხელეყ. ვე მინ შერრი ღასიყინ იზაა ვეყებ. ვე მინ შერრი ნნეფფაასაათი ფილ ღუყედ. ვე მინ შერრი ჰასიდინ იზაა ჰესედ.

## მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით!

თქვი: მივეკედლები აისის ალლაჰს, ცოცხალი არსებების მიერ შექმნილი (ყოველგვარი) სიავისგან! წყვდიადის სიავიდან, რომელიც ღამემ შექმნა! კვანძებზე შემლოცველი ქალების სიავისგან და მოშურნის სიავისგან, როცა შურს!





# სურა „ნაასი“

سورة الناس

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

قُلْ أَعُوذُ بِرَبِّ النَّاسِ (١) مَلِكِ النَّاسِ (٢) إِلَهِ النَّاسِ (٣)
مِن شَرِّ الْوَسْوَاسِ الْخَنَّاسِ (٤) الَّذِي يُوَسْوِسُ فِي صُدُورِ
النَّاسِ (٥) مِنَ الْجِنَّةِ وَ النَّاسِ (٦)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რრაჰმანირ რაჰიმ

ყულ ეღუუზუ ბირაბბინ ნაას, მელიქინ ნაას, ილაჰინ ნაას, მინ შერრი ვესვასილ ხენნაას, ელლეზიი იუვესვისუ ფიი სუდუურინ ნაას. მინელ ჯინნეთი ვენ ნაას.

## მნიშვნელობა

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით!

თქვი: მივეკედლები ადამიანთა ღმერთს, ადამიანთა უფალს, ადამიანთა ღვთაებას, მაცდურის (ეშმაკის) დაფარული სიავისგან, რომელიც ადამიანთა გულებს უბიძგებს ცუდისაკენ! (ის ეშმაკი) გინდ ჯინთაგან და თუგინდ ადამიანთაგან (იყოს)!





# როგორ შევეჯიბროთ?

პირველ ხანებში, მექაში ისლამის დაბადება და გავრცელება წარმართებს ზედმეტად არ აღელვებდათ. მათ იმედი ჰქონდათ, რომ უკეთილშობილეს შუამავალთან საერთო ენის გამონახვას შეძლებდნენ.

ერთ დღეს, წარმართების ლიდერი, უკეთილშობილეს შუამავალთან მივიდა და ისლამის ქადაგების შეწყვეტის სანაცვლოდ, რისი მიცემაც შეეძლო, ყველაფერს შეჰპირდა. თუმცა წმინდა შუამავლის პასუხი მტკიცე და ურყევი იყო:

*„მარჯვენა ხელში მზე, ხოლო მარცხენა ხელში მთვარე რომ მომცეთ, ამ წმინდა მისიას არაფერში გავცვლი“.*

წარმართებმა, რომლებიც სრულ უიმედობას მიეცნენ, შუამავლისა და მისი მიმდევრების შევიწროებისა და ტანჯვა-წამების ფორმები გაამკაცრეს. ისინი განსაკუთრებით მაშინ აღშფოთდებოდნენ ხოლმე, როცა ისლამს მათი ახლობლები იღებდნენ.

მექელ წარმართთა უმრავლესობა შუამავლის წინააღმდეგ გამოვიდა. ყველაფერს მიმართავდნენ, მათ შორის ჯადოსაც კი, რათა ის მომკვდარიყო, დაავადებულიყო ან გაგიჟებულიყო.

შუამავლის ლიკვიდაციისთვის ყველა საშუალებას მიმართავდნენ. ჯინები, ადამიანები და სატანები





მასზე რომ გადაემტერებინათ, უამრავ ტყუილს თხზავდნენ და შუამავალს ბოროტ პიროვნებად წარმოაჩენდნენ.

გარდა ამისა, რომელიმე სხვა ტომის უპირატესობა წარმართებს ძალიან ამწარებდათ.

ისლამის დაუძინებელი და უმოწყალო მტერი, ებუ ჯეჰილი ალლაჰის შუამავლის მიმართ მტრულ დამოკიდებულებას ამ სიტყვებით გამოხატავდა:

„ჩვენ და აბდულ მენაფის ტომს (ალლაჰის შუამავალი ამ ტომს ეკუთვნოდა) შეჯიბრი გვაქვს. თუ ისინი აჭმევენ, ჩვენც ვაპურებთ. თუ ისინი სამგზავრო ცხოველს აძლევენ, ჩვენც იგივეს ვაკეთებთ. ჩვენ მათგან არასოდეს განვსხვავდებოდით.

ახლა კი ისინი ამბობენ: „ჩვენი ტომიდან შუამავალი მოევლინა ქვეყანას, ის ზეციდან ზეშთაგონებებს იღებს. ამჯერად მათთან შეჯიბრებას როგორ შევძლებთ?“

ვფიცავ ღმერთს, რომ მის შუამავლობას არასოდეს დავიჯერებ და არ დავემოწმები“.

უკეთილშობილესი შუამავლისთვის ზიანის მიყენების მიზნით ყველა გზას მიმართავდნენ. ერთ დღესაც წარმართებმა გადაწყვიტეს:

„მოდით, ერთხანს ვიშიმშილოთ, შემდეგ კი მუჰამმედი გავთვალოთ, ავი თვალით შევხედოთ“.

რაც საჭირო იყო, გააკეთეს, შემდეგ კი ალლაჰის შუამავალთან მივიდნენ და უთხრეს:

„რაოდენ ჯანმრთელი, ძლიერი ხარ და რა ლამაზი სახე გაქვს“. ამ სიტყვებით მისი გათვალვა უნდოდათ.





რთულ ვითარებაში მუსლიმების ყოფნის და შუამავლის გათვალვის მცდელობის დროს, სურები „ფელეყი“ და „ნაასი“ იქნა გარდმოვლენილი.

ამგვარად, უზენაესმა ალლაჰმა ისურვა, რომ ყველა უბედურებისა და ბოროტების დროს მუსლიმებმა თავი მას შეაფარონ. *(ჰეისემი, VI/18)*

ალლაჰმა ასე გვიმახარობლა: „დავიფარავ მათ, ვინც მე შემეფარება“.

## ალლაჰს შეეფარე

ჯუჰფედან ებვას მიმართულებით, ძვირფასი უქბე, წმინდა შუამავალთან ერთად, გზას მიუყვებოდა.

მალე ცა მოიღრუბლა და საშინელი გრიგალი დაიწყო.

ამ კრიტიკულ მომენტში ალლაჰის შუამავალმა სურების „ფელეყისა“ და „ნაასის“ კითხვა დაიწყო და ალლაჰს მფარველობა თხოვა. მეგობარსაც ეუბნებოდა:

*„უქბე! შენც იკითხე და ალლაჰს შეეფარე. ვინაიდან ამის მსგავსი სიტყვებით ალლაჰისთვის არავის მიუმართავს.“*

სხვა დღეს, როდესაც კაცობრიობის შუამავალი მეჩეთში, ნამაზის სალოცავად მივიდა, უქბე იქ დახვდა. მან მეგობარს ასე მიმართა:

- *„თქვი!“* უქბემ ჰკითხა:

- „რა ვთქვა ალლაჰის შუამავალო?“ წმინდა შუამავალმა ურჩია:





*„თქვი რომ ის, ალლაჰი, ერთადერთია“. ყოველ დილა-საღამოს სურები „იჰლასი“, „ფელეყი“ და „ნაასი“ სამჯერ წაიკითხე. ეს შენთვის საკმარისი იქნება.“ (სუიუთი, ლუბადუნ ნუყულ, 11, 199-212; ბედერთთინ ჩეთინერ ა. გ. 2/980-981.)*

## ავადმყოფობისას

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ჯინებისა და ადამიანების გათვალვისგან (სხვადასხვა ვედრებების კითხვით) გამჩენს ეფარებოდა.

როდესაც სურები „ფელეყი“ და „ნაასი“ გარდმოევლინა, მათ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. *(ბუჰარი, ფედაილულ ყურანი, 13; მუსლიმ, მუსაფირუნ, 259. თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 11, დარიმი, ფეზაილულ ყურანი, 24; აჰმეთ: 6/443-447)*

როცა დასაძინებლად დაწვებოდა, შუამავალი სურა „ფელეყს“, „ნაასსა“ და „იჰლასს“ ჩაიკითხავდა და ხელებზე სულს შეიბერავდა.

ამის შემდეგ, ხელებს მთელ სხეულზე მოიტარებდა და ამას სამჯერ იმეორებდა. როდესაც ავადმყოფობდა, ძვირფას აიაშესაც ანალოგიური პროცედურის ჩატარებას თხოვდა. *(ბუჰარი, თეფსირი: 2, 112, 201, ნესაი, ჯენაიზ, 117, აჰმეთ: 2/317, 350)*

გარდა ამისა, ალლაჰის შუამავალი (თუნდა მცირე) ტკივილის დროს ზემოთ აღნიშნულ სურეებს კითხულობდა.

იგივეს აკეთებდა მაშინაც, როცა მისი რომელიმე ახლობელი ავად ხდებოდა. *(ბუჰარი, ეზანი: 106, თირმიზი, სევაბულ ყურანი 11)*





# გაკეთებული ჯადო

ალლაჰის წმინდა შუამავლის მიერ მედინაში ჰიჯრეთის შესრულებიდან მეშვიდე წელი იდგა. ჰეიბერელ იუდეველებთან მედინელ ფარისეველთა ერთი ჯგუფი მივიდა.

ცნობილ იქაურ ჯადოქარს, ლუბეიდს შეხვდნენ და უთხრეს:

- იცი, მუჰამმედმა რა გაგვიკეთა? რამდენჯერმე ვცადეთ მისი მოჯადოება, მაგრამ ვერაფერი გავაწყეთ. ახლა კი შენთან მოვედით, ვინაიდან ვიცით, რომ შენ ჩვენზე გაცილებით ძლიერი ჯადოქარი ხარ. ეს ფული ინებეთ და მუჰამმედს ძლიერი ჯადო გაუკეთეთ".

მედინელი ფარისევლების ეს შემოთავაზება, დიდი თანხის გამო, ლუბეიდს მოეწონა და მათ წმინდა შუამავლის თმის მიტანა მოთხოვა.

იუდეველებმა დაიწყეს ფიქრი იმაზე, თუ როგორ მოახერხებდნენ ამას. ბოლოს ერთმა მათგანმა ასეთი აზრი გამოთქვა:

„ჩემი მეზობლის ბიჭი მუჰამმედს ემსახურება. თუ მას დავითანხმებთ, ამ საქმეს ბრწყინვალედ მოვაგვარებთ".

წავიდნენ, ის ბავშვი იპოვეს, ამ საქმის სანაცვლოდ უამრავ რამეს შეპირდნენ და ბოლოსდაბოლოს დაითანხმეს კიდეც.

ამრიგად, ალლაჰის შუამავლის სავარცხელი და თმა ხელში ჩაიგდეს და ლუბეიდს მიუტანეს.





ლუბეიდი, მოტანილი სავარცხლითა და თმით, ჯადოს გაკეთებას შეეცადა. შემდეგ კი ჯადო ზერვანის ჭაში, ქვის ქვეშ ამოსდო.

გაკეთებული ჯადოსგან წმინდა შუამავალმა თავი შეუძლოდ იგრძნო. მაშინ ის ძვირფასი აიშეს სახლში იმყოფებოდა. უზენაეს ალლაჰს ჯანმრთელობა შეევედრა და ამ დროს ჩაეძინა.

როდესაც გაეღვიძა, ძვირფას აიშეს უთხრა:

„იმ კითხვის პასუხი მივიღე, რომელიც უზენაეს ალლაჰს დავუსვი. ჩემთან ორი პიროვნება (ანუ ადამიანის ფორმაში ორი ანგელოზი) მოვიდა. ერთი თავთან, ხოლო მეორე ფეხებთან დამიჯდა და ერთმანეთში კითხვა-პასუხის ფორმით საუბარი დაიწყეს:

- ამას რა დაემართა?

- ავად არის.

- რა აწუხებს?

- მისთვის ჯადო გაუკეთებიათ.

- ვინ მოაჯადოვა?

- იუდეველმა ლუბეიდმა.

- რითი მოაჯადოვა?

- მიწითა და სავარცხლიდან ჩამოვარდნილი თმის ღერით.

- კი მაგრამ, გაკეთებული ჯადო სად არის?

- ხურმის ყვავილში. ზერვანის ჭის ფსკერზე, ქვის ქვეშ.

- რა უნდა გააკეთოს ჯადოს წინააღმდეგ?

- ამისათვის საჭიროა, ჭა წყლისგან გაათავისუფლოს და ჯადო ქვის ქვეშიდან გამოიღოს“.

სიზმარი ცხადს ჰგავდა. ალლაჰის წმინდა შუამა-





ვალმა კეთილშობილი ალი, ზუბეირი და ამმარი იქ გაგზავნა. ცოტა ხნის შემდეგ, რამდენიმე თანხმლებთან ერთად, თავადაც ჭასთან მივიდა.

ჭა წყლისგან დაცალეს და ქვის ქვეშ შალითა იპოვეს. შალითაში მიწასთან და თმასთან ერთად თერთმეტად გამონასკვული ნაკოჭი და სანთლისგან დამზადებული პატარა კერპი აღმოჩნდა. ამ კერპს გარედან ნემსები ჰქონდა ჩარჭობილი.

ამ დროს მთავარანგელოზი ჯიბრილი გამოეცხადა და ამცნო, რომ სურები „ფელეყი“ და „ნაასი“ ეკითხა. როდესაც შუამავალი ამ სურებს კითხულობდა, ნასკვები თანდათან იხსნებოდა და ჩარჭობილი ნემსები კერპს სათითაოდ სძვრებოდა.

როდესაც ბოლო აიათამდე მიაღწია, ნასკვებიც გაიხსნა და კერპიდან ნემსებიც ჩამოცვივდა, რის შედეგადაც ალლაჰის შუამავალმა დიდი შვება იგრძნო.

შემდეგ ლუბეიდს დაუძახეს და დაკითხეს: ლუბეიდმა დანაშაული ველარ დაფარა და ყველაფერი აღიარა.

ალლაჰის შუამავალმა იგი გაათავისუფლა, ვინაიდან, პირადი ინტერესებიდან გამომდინარე, შურისძიება მისთვის მიუღებელი იყო. გარდა ამისა, იმისათვის, რომ მის სანათესაოს ლუბეიდი არ მოეკლა, ვინც ამ შემთხვევის შესახებ გაიგო, ყველა, გააფრთხილა, არავისთვის გაემხილათ.





## განმარტება I

სურა „ფელეყი“ სახელს, სურას პირველ სიტყვა— „ფელეყისგან“ იღებს. რაც ქართულად დილას ნიშნავს.

სურა „ნაას“-ს, მის დასაწყისში არსებული სიტყვა „ეღუზუ“-დან გამომდინარე (ისინი, რომლებიც ბოროტების დროს ალლაჰს შეაფარებენ თავს) მუავიზეთეინსაც უწოდებენ.

ეს სურა ადამიანებს ბოროტებისგან ალლაჰზე შეფარებისკენ მოუწოდებს.

ამ სურას მთავარი საკითხი ღამის წყვდიადისგან, ადამიანთა შორის ენის მიმტან-მომტანისგან, ურთიერთწამკიდებლისგან ადამიანების ალლაჰზე შეფარებას შეეხება.

შურის სენისგან გამომდინარე, ადამიანებს ერთმანეთის მიმართ ზიანის მიმყენებელი და ყოველგვარი ბოროტების მომცველი ღამის წყვდიადისგან თავის დაცვისკენ მოუწოდებს.

ვინაიდან უდავო სინამდვილეა, რომ, უმეტესწილად, ადამიანები ცდილობენ, დანაშაულებრივი საქციელი ღამის წყვდიადში და სიბნელეში ჩაიდინონ.

## რას გვასწავლის სურა „ფელეყი“?

1. სურა „ფელეყი“ გვასწავლის, თუ როგორ უნდა შევეფაროთ უზენაეს ალლაჰს ამქვეყნიური და საიქიო უბედურებებისგან.

2. ჯინების ბოროტებისგან, გარეული ცხოველე-





ბის, ქვეწარმავლების, ცეცხლის, ცოდვების, ჩვენში არსებული ცუდი სურვილების და, მოკლედ, ყველა უბედურებისგან ალლაჰს უნდა შევეფაროთ.

3. სრულ მზადყოფნაში უნდა ვიყოთ მაშინ, როცა ღამის წყვდიადი ჩამოწვება და როცა არსებობს იმის ალბათობა, რომ თავს რაიმე უბედურება დაგვატყდება.

4. საკუთარი თავისთვის დიდ უბედურებს გზას გაუკაფავენ ისინი, რომლებიც ჯადოქრებისგან დახმარებას დაელოდებიან. უკეთილშობილეს შუამავალს უამრავი ავადმყოფისთვის ყურანი უკითხავს და ამ საკითხთან დაკავშირებით მათთვის რჩევა მიუცია. ის საკითხავები, რომელთა კითხვაც აკრძალულია, გაურკვეველი მნიშვნელობის და ამოუცნობი რამეებია, მაგალითად: ბგერები, რიცხვები და წინადადებები.

5. სხვის ხელთარსებული სიმდიდრისა და წყლობის არ უნდა შეგვშურდეს, მაგრამ სიკეთეში მათთან შეჯიბრი მოწონებულია.

## განმარტება II

სურა „ნაასი“, სახელწოდებას პირველივე აიათში მოხსენებული სიტყვისგან (ნაას) იღებს, რაც ადამიანებს ნიშნავს.

სურა „ნაასი“, ბოროტებისკენ მზაკვრულად მომწოდებელი ადამიანებისა და ჯინებისგან ალლაჰზე შეფარებას გვირჩევს.

გვარიგებს, რომ ჯინების, ადამიანებისა და ეშ-





მაკების მიერ გულში ჩაწვეთებული შფოთისგან, მოუსვენრობისგან, ცოდვის ჩადენისკენ მომწოდებლებისგან, თავი უზენაეს გამჩენს შევაფაროთ.

ამრიგად, ყურადღებას იქცევს ის, რომ უსაზღვრო ძალა ყველაფრის მომწესრიგებელი, უზენაესი ალლაჰის ხელშია.

აგრეთვე მიგვითითებს იმაზე, რომ მხოლოდ მას უნდა შევეფაროთ და ყველანაირ ძალაუფლებას მხოლოდ ის განაგებს.

სურა „ფელეყი“ სულისა და სხეულის უსაფრთხოებაზე ამახვილებს ყურადღებს, ხოლო სურა „ნაასი“— რწმენის ხელშეუხებლობაზე.

რწმენაზე, თუნდაც, მცირე ზიანის მიყენებაც კი, ამქვეყნიურ დანაკარგთაგან ყველაზე მნიშვნელოვანია.

სურაში მოხსენებული სიტყვა „ვესვა“ შფოთისა და მოუსვენრობის მოკარნახეს, ადამიანის სხეულში არსებული ცუდის მაფიქრებლის და თანდათან მასზე ბოროტების მოჩურჩულეს ნიშნავს.

ხოლო „ჰენნასი“ ნიშნავს ისეთ არსებას, რომელიც ადამიანს ჭეშმარიტ გზას ფარულად, მზაკვრულად აცდენს და ბოროტებისკენ მოუწოდებს.

„ჯინნი“ ფარული და უხილავი არსებაა, ხოლო სიტყვა „ინსი“ ადამიანებს ნიშნავს.

ორივე მათგანისგან უზენაეს ალლაჰს უნდა შევეფაროთ.





# რას გვასწავლის სურა „ნაასი“?

1. უზენაეს ალლაჰს უნდა შევეფაროთ ყველა უბედურებისგან, რაც, შფოთისკენ გვიბიძგებს, ბოროტებას ჩაგვჩურჩულებს და სწორ გზას გვაცდენს.

2. გარდა ამისა, თავი შორს უნდა დავიჭიროთ ცუდი ამხანაგებისგან, რომლებიც განუწყვეტლივ ცოდვის ჩადენისკენ გვიბიძგებენ.

3. ასეთი ვითარების დროს ფხიზლად უნდა ვიყოთ. ამისათვის სურა „ფელეყი“ და „ნაასი“ ხშირად უნდა ვიკითხოთ და თან მათ მნიშვნელობაზე ვიფიქროთ.

****





# ნაწილი მესამე

## ნამაზის შემდეგ საკითხავი აიათები

## სურა ბაყარა, აიათი 255

## აიეთელ ქურსი

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّح۪يمْ

اَللّٰهُ لَٓا اِلٰهَ اِلَّا هُوَ اَلْحَيُّ الْقَيُّومُ لَا تَاْخُذُهُ سِنَةٌ وَلَا نَوْمٌ لَهُ مَا فِي السَّمٰوَاتِ وَمَا فِي الْاَرْضِ مَنْ ذَا الَّذ۪ي يَشْفَعُ عِنْدَهُ اِلَّا بِاِذْنِه۪ يَعْلَمُ مَا بَيْنَ اَيْد۪يهِمْ وَمَا خَلْفَهُمْ وَلَا يُح۪يطُونَ بِشَيْءٍ مِنْ عِلْمِه۪ٓ اِلَّا بِمَا شَٓاءَ وَسِعَ كُرْسِيُّهُ السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضَ وَلَا يَؤُ۫دُهُ حِفْظُهُمَا وَهُوَ الْعَلِيُّ الْعَظ۪يمُ

## წავიკითხოთ ქართულად

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიიმ

ალლაჰუ ლაა ილააჰე ილლაჰუ, ველ ჰაიიულ ყაიიუმ, ლაა თეხუზუჰუ სინეთუნ ველაა ნევვმ. ლეჰუუ მაა ფისსემაავაათი ვემაა ფილ ერდ. მენზელ ლლეზიი იეშფელუ ღინდეჰუუ ილლაა ბი იზნიჰ. იელლემუუ მაა ბეინე ეიდიიჰიმ ვემაა ხელფეჰუმ ველაა იუჰიტუუნე ბიშეიიმ მინ ილმიჰი, ილლაა ბიმააშააე ვესიღე ქურსიუჰუს სემაავაათი ველ ერდ. ველა იეუუდუჰუუ ხიფზუჰუმაა ვე ჰუველ ალიიულ აზიიმ.





## მნიშვნელობა

არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰისა, უკვდავისა, მარადისა, თვლემა არ ეუფლება მას და არცა ძილი. მისია, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მის წინაშე არავის შეუძლია იშუამდგომლოს, თუ არა ნება მისი. მან იცის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. ისინი კი მის ცოდნისგან მხოლოდ იმას გასწვდებიან, ინებებს რასაც. ტახტი მისი გარემოიცავს ცათა და ქვეყანას და დაცვა მათი არ უმძიმს მას. და იგი უზენაესია, დიდებულია.

## ტყვეს რა უყავი?

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავლის სიცოცხლეში ძვირფას ებუ ჰურეირეს თავს უცნაური რამ გადახდა.

როდესაც ამის შესახებ მეგობრებმა გაიგეს, თავს გადამხდარის მოყოლა თხოვეს. მან საკუთარი თავგადასავალი ასე მოჰყვა:

„წმინდა შუამავალმა ერთი წლის აკრეფილი ზექათი ამანათის სახით მე ჩამაბარა.

ღარიბებისთვის დარიგების დროის დადგომამდე მას ერთ-ერთ საწყობში ვინახავდი. იმისათვის, რომ არავის მოეპარა, ღამ-ღამობით ვყარაულობდი.

ერთხელ, გვიან ღამით, ქურდმა, რომელმაც ჩემი იქ ყოფნა ვერ შეამჩნია, ხურმით ჩანთის გავსებას





შეუდგა.

ჩუმი ნაბიჯით მივუახლოვდი და დავაკავე.

ხელები შევუკარი და ვუთხარი: „ახლა ალლაჰის შუამავალთან წაგიყვან და იგი შეგარცხვენს“. ამის გამგონე ქურდმა ხვეწნა-მუდარა დამიწყო, მითხრა, რომ ძალიან უჭირდა და შემდეგში მსგავს საქციელს აღარ გაიმეორებდა.

შემეცოდა და გავათავისუფლე. როცა გათენდა, წმინდა შუამავალთან მივედი.

ალლაჰის შუამავალმა მკითხა:

-ებუ ჰურეირე, წუხანდელ ტყვეს რა უყავი?

-გავუშვი, ვინაიდან ფიცი დადო, რომ მსგავს საქციელს აღარასდროს გაიმეორებს.

-მან იცრუა, ამაღამ ისევ მოვა.

ვიცოდი, რომ ის ისევ მოვიდოდა, ვინაიდან მისი მოსვლის შესახებ შუამავალმა სრული სიმტკიცით გამოხატა.

როდესაც დაღამდა, ლოდინი დავუწყე. რამდენიმე ხნის შემდეგ შევამჩნიე, რომ ქურდი ხურმას ილებდა. იგი მაშინვე შევიპყარი, მაგრამ იმდენი მეხვეწა, იძულებული გავხდი ისევ გამეშვა.

დილით წმინდა შუამავალთან მივედი.

- წუხანდელ ტყვეს რა უყავი?

-ისევ დაიფიცა, რომ აღარასდროს იქურდებდა და მეც გავუშვი.

-მოგატყუა, ის ამაღამ ისევ მოვა.

როდესაც მესამედაც მოვიდა, დავიკავე და ვუთხარი:

-უკვე მესამეჯერ მოხვედი. ამჯერად უკვე აღარ





გაგიშვებ მანამ, სანამ ალლაჰის შუამავალთან არ მიგიყვან. ამის გაგონებაზე მითხრა:

- ოღონდ გამიშვი და ზოგიერთ, ისეთ სიტყვას გასწავლი, რითაც ალლაჰი სარგებელს მოგცემს.

რა სიტყვებია ესენი?

- დაწოლის წინ აიეთელ ქურსი იკითხე. როდესაც ამ აიათს წაიკითხავ, უზენაესი ალლაჰი მცველად ანგელოზს მოგივლენს, რომელიც შენთან დილამდე დარჩება. ასე ვერც ეშმაკი მოგიახლოვდება და ვერც ვერაფერი.

ეს რომ მასწავლა, ის, კვლავ, გავათავისუფლე.

დილით ისევ შუამავალთან მივედი, მან ისევ მკითხა:

- რა უყავი წუხანდელ ტყვეს?- როდესაც მომხდარის შესახებ დაწვრილებით მოვუყევი, მითხრა:

- ფრთხილად იყავი! მიუხედავად იმისა, რომ ის მატყურაა, ამჯერად შენთვის სიმართლე უთქვამს. ებუ ჰურეირე, იცი, სამი დღის განმავლობაში ვის ესაუბრები?

- არა, არ ვიცი. -ვუთხარი მე.

- ის ეშმაკი იყო- მიპასუხა წმინდა შუამავალმა. *(დარიმი, მუსნედი, აჰმეთ)*

## ცხვრის ფარა და მგლები

შეიბანმა თავისი გამორჩეული ხასიათითა და თავაზიანობით ქალაქის მკვიდრთაგან, ყველას თავი შეაყვარა.

უზენაესი ალლაჰის ბრძანებების შესრულების





საკითხში ძალიან ყურადღებით იქცეოდა. მის თანატოლებს სჯეროდათ, რომ იგი ალლაჰის საყვარელი მონა-მსახური იყო.

შეიბანი ოჯახს მწყემსობით არჩენდა. გამომდინარე იქიდან, რომ იძულებული იყო მთელი დღეები საძოვრებზე გაეტარებინა, ჯუმა ნამაზის სალოცავად ქალაქში ჩამოსვლა მის უდიდესი ნატვრას წარმოადგენდა. იმ დღეს ქალაქის ყველა მამაკაცი ჯუმის სალოცავად მიდიოდა, მისთვის კი ცხვრის ფარის მიტოვება და ქალაქში ჩასვლა შეუძლებელი იყო.

მას ჯუმა ნამაზის ბარაქიანობისა და მადლიანობისგან შორს ყოფნა ძალიან ამწუხრებდა. ერთ დღესაც, ერთ სწავლულს შეხვდა, თავისი გულისტკივილი მოუყვა და დახმარება თხოვა.

სწავლულმა მიუგო:

„აქედან გამოსავალი მხოლოდ ერთია. დახმარება უზენაეს ალლაჰს უნდა თხოვო. ცხვრები შენთვის ამანათად მოუბარებიათ, მათი დაცვა შენი ვალია. აიეთელ ქურსი, ყველაზე დიდი დამცველი ყურანის აიათია. თუ მას მთელი გულწრფელობით იკითხავ, ღვთის ნებით, სარგებელს ნახავ“.

როდესაც ჯუმა დღე მოახლოვდა, შეიბანი სწავლულის რჩევებზე დაფიქრდა. მისი დარიგებისამებრ რომ მოიქცეს, რაიმე სარგებელს ნახავს?

შემდეგ თავისთვის ჩაილაპარაკა: „დიახ. თუკი უზენაესი ალლაჰი ინებებს, აუცილებლად მექნება სარგებელი“. ჯერ ორი მუხლი ნამაზი ილოცა, შემდეგ ხელები აღაპყრო და გამჩენს ჯუმა ნამაზის





დასწრებისთვის შეევედრა.

ქალაქის შემოგარენში არსებულ საძოვრებამდე ცხვრის ფარა გარეკა. ქალაქიდან ეზანის ხმა ისმოდა.

აიათელ ქურსი იკითხა, ცხვრების ირგვლივ ჯოხი შემოავლო, შემდეგ უზენაეს ალლაჰს, მგლისა და სხვა მტაცებელი ცხოველებისგან ცხვრების დაცვას შეევედრა.

ამის შემდეგ ერთ ხანს ცხვრებს ათვალიერებდა, არც ერთი მათგანი მის მიერ ჯოხით შემოვლებული წრის გარეთ არ გასულა. „უცნაურია“ -ჩაილაპარაკა მან თავისთვის. როგორც ჩანს ალლაჰმა ჩემი ვედრება ისმინაო, თქვა და მეჩეთის გზას დაადგა.

დამშვიდებული გულით ჯუმა ნამაზი ილოცა და როცა ცხვრის ფარასთან დაბრუნდა, რას ხედავს! მგლები ფარის ირგვლივ ტრიალებენ და ვერცერთი ჯოხით შემოვლებული წრის შიგნით შესვლას ვერ ახერხებს.

როდესაც მგლებმა მწყემსი დაინახეს მაშინვე იქაურობას გაეცალნენ. ყოველივე ამას შეიბანი განცვიფრებული უცქერდა და უზენაეს ალლაჰს მადლობას სწირავდა.

ის ყოველ ჯუმა დღეს ასე იქცეოდა და ამას საიდუმლოდ ინახავდა.

ერთ მშვენიერ, ჯუმა დღეს, შეიბანი ჯუმის სალოცავად ისევ ქალაქში წავიდა. ამ დროს ცხვრების იალაღებზე ერთმა სოფლელმა გაირა, რომელიც ნანახით აღფრთოვანებული დარჩა.

მიუხედავად იმისა, რომ ცხვრის ფარას მწყემსი





არ ჰყავდა, მგლები ირგვლივ ტრიალებდნენ და ცხვარს ვერანაირ ზიანს ვერ აყენებდნენ.

იქვე, ახლოს დაიმალა და ლოდინი დიდი ინტერესით დაიწყო. ცოტა ხნის შემდეგ შეიბანიც გამოჩნდა. როდესაც მგლებმა მწყემსი შეამჩნიეს, უმალვე იქაურობას გაშორდნენ. ამის შემდეგ კაცმა სამალავიდან გამოვიდა, შეიბანთან მივიდა და უთხრა:

-ღვთის გულისთვის, მითხარი გეთაყვა, ამას როგორ ახერხებ?- მწყემსმა მიუგო:

„ეს ალლაჰის მიერ ჩემთვის ბოძებული წყალობაა. არ მინდა რომ ჯუმის ლოცვა გამოვტოვო, ამისთვის ყველაზე დიდ მფარველ, ყურანის აიათს ვკითხულობ და წრეს ვაკეთებ. აი, როგორც ხედავ, უზენაესი ალლაჰი ცხვრის ფარას მტაცებელი ცხოველებისგან იცავს.

## ყველაზე მადლიანი აიათი

ერთი  კაცი ალლაჰის უკეთილშობილეს შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

- „რომელია ყურანის ყველაზე უფრო მადლიანი აიათი?“

- წმინდა შუამავალმა მიუგო:

„აიათი, რომელიც, „ალლაჰუ ლაა ილააჰე ილლა ჰუველ ჰაიიულ ყაიიუმ“-ით იწყება. *(ბუჰარი, თევჰიდი, 1. მუსლიმ, მუსაფირუნ, 263; თირმიზი, ფედაილულ ყურანი, 11)*

აგრეთვე ბრძანა: „სახლს, რომელშიც ეს აიათი იკითხება, ეშმაკი მიატოვებს და გაიქცევა“. *(იბნი ჰიშამი, I, 337-338)*





ის, ვინც სავალდებულო (ფარძი) ნამაზის ლოცვის შემდეგ აიეთელ ქურსს იკითხავს, მომდევნო ნამაზამდე დაცული იქნება. *(მუსლიმი, <<მუსაფირინ>> 264; ებუ დავუდი, სელათ 348, ვითრი, 19; ნესაი, იფთიჰად 46, ისთიაზე 1; ბეიჰაქი, 2/394-395)*

## უმთავრესი აიათი

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

„ყველაფერს თავისი მწვერვალი გააჩნია, ყურანის მწვერვალი კი სურა „ბაყარაა“. ამ სურაში არის ერთი აიათი, რომელიც ყველა დანარჩენის ბატონია.

***ის, აიათელ ქურსია.*** *(თირმიზი, თიბბი, 16, „2059“; იბნი მაჯე, თიბბი, 33, „3511“)*

## ყველაზე დიდი აიათი

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ყურანში ყველაზე დიდი აიათი, აიეთელ-ქურსია. მას, ვინც ამას იკითხავს, ალლაჰი ანგელოზს მოუვლენს, რომელიც მეორე დღემდე მისთვის სიკეთეს დაწერს და ცოდვებს წაშლის.

იმ სახლს, სადაც ეს აიათი იკითხება, ეშმაკები ოცდაათი დღის განმავლობაში ვერ მიუახლოვდებიან. ორმოცი დღე იქ აგრეთვე, ჯადოქარი ქალი და მამაკაცი ვერ შევა.

ალი! ეს ოჯახის წევრებს, ბავშვებს და მეზობლე-





ბსაც ასწავლე. ამაზე უფრო დიდი აიათი არ გარდმოვლენილა“. *(ბუჰარი, ფედაილულ ყურანი 14, თიბბი, 39, დეავათ 12, მუსლიმ, სელამ 50, „2192“; მუვატტა აინ 15, (2, 942)*

## დაგილოცავ ცოდნას

ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა ერთ-ერთ მეგობარს ჰკითხა:

***„ებუ მუნზირ, იცი, ალლაჰის წიგნში რომელი აიათია ყველაზე  დიდი, ძვირფასი და მნიშვნელოვანი?***

მუნზირმა მიუგო:

„ალლაჰის შუამავალმა უკეთ იცის“.-როდესაც შუამავალმა კითხვა გაუმეორა, თანამიმდევარმა უპასუხა:

„ყველაზე  დიდი და ძვირფასი აიათი, რომელიც ვიცი, აიეთელ ქურსია. ანუ ***„ალლაჰუ ლაა ილაჰე ილლაა ჰუველ ჰაიიულ ყაიიუმ“***. - ამის შემდეგ ალლაჰის საყვარელმა შუამავალმა მკერდზე ხელი მიადო და უთხრა:

***„ ებაა მუნზირ! დაგილოცავ ცოდნას“.*** *(იმამი მალიქი/ მუვატტა, თაბერანი; 10, აჰმეთ: 6/104, 124)*

## განმარტება

აიეთელ ქურსი, სურა „ბაყარას“ 255-ე აიათია. გამომდინარე იქიდან, რომ აიათში ალლაჰის ტახტის შესახებ არის საუბარი, მას აიეთელ ქურსი ეწოდა.

სიტყვა „ქურსის“ ლექსიკური მნიშვნელობა, სავარძელი, სკამი, ტახტია. იგი გადატანითი მნიშ-





ვნელობით გამოიყენება, როგორც სამეფო ტახტი, მმართველობა, ხელმწიფობა.

სიტყვა ქურსი, მმართველობის, განმგებელის, ცოდნის და ღირსების მნიშვნელობებსაც ატარებს.

გამომდინარე აქედან, სიტყვა ქურსი, მთელ სამყაროში ალლაჰის მმართველობის უზენაესობას მოიცავს.

*ყურანის ყველაზე მადლიანი აიათი სურა „ბაყარაში" არსებული აიეთელ ქურსია. იმ სახლს, სადაც ეს აიათი იკითხება, ეშმაკი გაეცლება. (თირმიზი, ფედაილულ ყურანი)*

*გარდა ამისა აღნიშნულია, რომ ის, ვინც სავალდებულო (ფარძი) ნამაზის შემდეგ აიეთელ ქურსს იკითხავს, მომდევნო ნამაზამდე დაცული იქნება. (ქუთუბი სითთე, ტომი 3, გვ. 329)*

აიეთელ ქურსი, თავისი უპირატესი თვისებებიდან გამომდინარე ხშირად იკითხება. იგი მკურნალობისა და ბოროტებისგან დასაცავადაც სასარგებლოა.

აეთელ ქურსი, უზენაესი ალლაჰის შესახებ ცნობებს გვაწვდის, მის თავისებურებებსა და უზენაესობაზე გველაპარაკება.

ამასთავე აქ აღნიშნულია ისიც, რომ უდიდესი მოვლენები, რომლებიც სამყაროში ხდება, ყოვლისშემძლე გამჩენის მმართველობითა და ნებით ხორციელდება.

მისი სურვილისა და ნების გარეშე, ვერავინ ვერავის უქომაგებს.

მისი ქურსი  გვამცნობს, რომ რაც სამყაროში, ცასა და დედამიწაზე არსებობს, მას ეკუთვნის.





აიეთელ ქურსში უზენაესი ალლაჰის შემდეგი სახელებია ნახსენები:

**ელ ჰაიიუ;** ცოცხალს ნიშნავს. სიცოცხლე უზენაესი ალლაჰის თავისებურებათაგან ერთ-ერთია.

უზენაესი ალლაჰი უკვდავია. იგი მარად ცოცხალია და მისი სიცოცხლის დასაბამი ან დასასრული არ არსებობს. მისი არსებობა განუსაზღვრელია.

**ელ-ყაიიუმ;** ყველაფრის მმართველი, მფლობელი და მფარველია.

**ელ-ალლიმ;** ცოდნის მფლობელს, ყოვლისმცოდნეს ნიშნავს. უზენაესი ალლაჰის ცოდნაც განუსაზღვრელია. მისი ცოდნა ყოვლისმომცველია. იცის რაც მოხდა და ასევე ისიც, რაც მომავალში უნდა მოხდეს.

**ელ-ვაასი;** ვრცელს, მომცველს ნიშნავს. უზენაესი ალლაჰი სრულიად სამყაროს მოიცავს.

**ელ-მუჰიიტ;** უზენაესი ალლაჰი ისე, როგორც ადამიანის ყოველ ნამოქმედარს, ასევე მთელ სამყაროსაც მოიცავს.

არ არსებობს არსება, რომელიც მის მმართველობას არ ექვემდებარება.

უზენაესი ალლაჰი ყოვლის გამჩენი და მცოდნეა. გარდა ამისა, მისი ცოდნა მოიცავს იმ სამყაროებსაც, რომელთა შესახებაც არაფერი ვიცით.

**ელ-ჰააფიზ;** უზენაესი ალლაჰის იმ ლამაზ სახელთაგანია, რომელიც მფარველის, დამცავის, შემფარებლის მნიშვნელობას ატარებს.

**ელ-ალიი;** უზენაესს ნიშნავს. ალლაჰის უზენაესობა და სიდიადე, რაიმე სახის ელემენტების სიმაღ-





ლისა და სიდიადის მნიშვნელობით არ გამოიყენება.

არ არსებობს არსება, რომელიც შეიძლება ალლაჰზე უდიდესი იყოს. ალლაჰს მსგავსი, ტოლი, სწორი და მოზიარე არ ჰყავს.

უზენაესი ალლაჰი ყველა უპირატეს თვისებას ფლობს. მისთვის დრო და ადგილი განუსაზღვრელია.

**ელ-ააზიიმ**; უდიდესს, წამოსადეგს ნიშნავს. ადამიანს ალლაჰის სიდიადისა და უზენაესობის წარმოდგენა არ შეუძლია. ის იმაზე უფრო უდიდესი და უზენაესია, როგორსაც ადამიანი წარმოიდგენს.

თავისებური დაფიქრებით, ადამიანს შეუძლია, გაიგოს, თუ რაოდენ ძლევამოსილი და უზენაესია ალლაჰი, ვინაიდან მთელი სამყარო ალლაჰის სიდიადის, ძლიერებისა და უზენაესობის მაგალითებითაა სავსე.

მხოლოდ ის სამყარო რომ გამოიკვლიოს, რომელშიც თავად ცხოვრობს, ადამიანი ყოვლისგამჩენი ალლაჰის უზენაესობას მაშინვე შეიგრძნობს.

გარდა ამისა, ამ აიათში საუბარია ქომაგობის შესახებაც. ქომაგობა, მორწმუნის ცოდვების მიტევებისთვის, ალლაჰზე ვედრებას ნიშნავს.

უზენაესი ალლაჰის ნება-სურვილის გარეშე ვერავინ ვერავის უქომაგებს.

საიქიოში, უკეთილშობილესი შუამავლის ქომაგობა, მორწმუნეების მიტევებისა და სამოთხეში სამყოფელის უფრო მეტად ამაღლებისთვის, მხოლოდ ვედრების სახით მოხდება.

აუცილებელია, რომ ის მორწმუნეები, რომლე-





ბსაც შუამავალმა უნდა გაუწიოს ქომაგობა, ამის ღირსი იყვნენ და ამას იმსახურებდნენ.

მას, ვისაც უზენაესი ალლაჰი არ აპატიებს, ვერც შუამავალი გაუწევს ქომაგობას.

**რას გვასწავლის აიეთელ ქურსი**?1. აიეთელ ქურსი ის აიათია, სადაც უზენაესი ალლაჰის ზოგიერთი ულამაზესი სახელია მოხსენიებული.

2. აიათის წაკითხვის დროს, იქ ნახსენებ ალლაჰის სახელებზე უნდა დავფიქრდეთ და მისი სიდიადე გავითავისოთ.

3. უკეთილშობილესი შუამავალი ეშმაკისგან, ბოროტებებისგან დასაცავად და მკურნალობის მიზნით აიეთელ ქურსის კითხვას გვირჩევს.

4. ნამაზის შემდეგ აიეთელ ქურსის წაკითხვა, რწმენის გაახლებას და ბოროტებისგან დაცვას ისახავს მიზნად.

****





# სურა ბაყარა, 285-86

## აამენერრესულუ

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

آمَنَ الرَّسُولُ بِمَا أُنزِلَ إِلَيْهِ مِن رَّبِّهِ وَالْمُؤْمِنُونَ كُلٌّ آمَنَ بِاللّهِ
وَمَلآئِكَتِهِ وَكُتُبِهِ وَرُسُلِهِ لاَ نُفَرِّقُ بَيْنَ أَحَدٍ مِّن رُّسُلِهِ وَقَالُواْ
سَمِعْنَا وَأَطَعْنَا غُفْرَانَكَ رَبَّنَا وَإِلَيْكَ الْمَصِيرُ (٥٨٢) لاَ يُكَلِّفُ
اللّهُ نَفْسًا إِلاَّ وُسْعَهَا لَهَا مَا كَسَبَتْ وَعَلَيْهَا مَا اكْتَسَبَتْ رَبَّنَا
لاَ تُؤَاخِذْنَا إِن نَّسِينَا أَوْ أَخْطَأْنَا رَبَّنَا وَلاَ تَحْمِلْ عَلَيْنَا إِصْرًا
كَمَا حَمَلْتَهُ عَلَى الَّذِينَ مِن قَبْلِنَا رَبَّنَا وَلاَ تُحَمِّلْنَا مَا لاَ طَاقَةَ
لَنَا بِهِ وَاعْفُ عَنَّا وَاغْفِرْ لَنَا وَارْحَمْنَآ أَنتَ مَوْلاَنَا فَانْصُرْنَا
عَلَى الْقَوْمِ الْكَافِرِينَ (٦٨٢)

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიიმ

აამენერრესუულუ ბიმაა უნზილე ილეიჰი მინ რობბიჰი ველ მუყმინუუნ. ქულლუნ აამენე ბილლააჰი ვე მელააიქეთიჰი ვე ქუთუბიჰი ვე რუსულიჰ, ლაანუ ფერრი ყუბეინე ეჰედინ მინ რუსულიჰ, ვე ყაალუუ სემიღნაა ვე ეტელნაა ღუფრაანექე რობბენაა





ვე ილეიქელ მესიირ. ლაა იუქელლიფულლაჰუ ნეფსენ ილლაა ვუსღეჰა ლეჰაა მაა ქესებეთ, ვე ალეიჰაა მექთესებეთ. რობბენაა ლაა თუახიზნაა ინნე სიინაა, ევ ეხტეყნაა, რობბენაა ველაა თუჰემმილ ალეინაა ისრენ ქემაა ჰამელთეჰუუ ალელლეზიინე მინ ყებლინაა რობბენაა ველა თუჰემმილნაა მაა ლაა ტაა ყეთელე ნააბიჰ. ვეღფუ ღენაა, ვეღფირ ლენაა ვერჰემნაა ენთე მევლაანაა ფენსურნაა ღალელ ყვემილ ქააფირიინ.

## მნიშვნელობა

ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! და თქვეს მათ: შევისმინეთ და ვიქმენით მორჩილნი! ღმერთო ჩვენო, (გევედრებით) მიტევებასა შენსას და შენდა მოვიქცევით!

ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რა ავიც მოიხვეჭოს. ღმერთო ჩვენო! ნუ მოგვკითხავ, თუკი დაგვავიწყდა ან შევცდით! ღმერთო ჩვენო! არ გვატვირთო მძიმე ტვირთი, როგორც იმათ ატვირთე, ვინც ჩვენ უწინარეს იყო!... ღმერთო ჩვენო! არ დაგვაკისრო ის, რისი ძალაც არ შეგვწევს და მოგვიტევე ჩვენ, შეგვინდე და შეგვიწყალე! შენ ხარ მბრძანებელი ჩვენი და დაგვეხმარე ურწმუნო ხალხის წინაშე!





# მირაჯის საჩუქრები

ეს მოვლენა პირველი აქაბეს შეთანხმების შემდეგ მოხდა. ალლაჰის უკთილშობილესი შუამავალი თავდაუზოგავად და დაუღალავად ისლამის ქადაგებას აგრძელებდა, თუმცა მისი ძალიან ცოტა ადამიანმა დაიჯერა. წმინდა შუამავალს უკვე ძალიან უძნელდებოდა მისი და თანამიმდევრების მიმართ განხორციელებული ფიზიკური და ფსიქოლოგიური ზეწოლის გადატანა. მექაში ისლამის სარწმუნოების აღმოცენებიდან მეთორმეტე წელი იდგა, რეჯების მთვარის ოცდამეშვიდე ღამეს, უკეთილშობილეს შუამავალს, ზეშთაგონების მომტანი მთავარანგელოზი ჯიბრილი გამოეცხადა, მკერდი გაუხსნა, გული ზემზემის წყლით გაუწმინდა და ისევ გაუმთელა.

ეს უცნაური მოვლენა ასე დაიწყო. ძილისწინა ნამაზის შემდეგ, ჯიბრილმა მას გადასაადგილებლად თეთრი ცხოველი მოუყვანა, რომელსაც ბურაქი ერქვა.

აღნიშნული ცხოველისთვის ამ სახელის დარქმევის მიზეზია ის, რომ იგი ელვასავით სწრაფი იყო. შუამავალიც ბურაქზე შეჯდა და ქალაქ იერუსალიმში (ყუდუსში) არსებულ წმინდა აყსას მეჩეთში მივიდა.

ბურაქი იმდენად სწრაფად მიიწევდა წინ, რომ





სულ მოკლე ხანში ძალიან გრძელი გზა გაიარა... ცოტა ხნის შემდეგ, ჯიბრილმა ალლაჰის შუამავალს უთხრა:

„ჩამოქვეითდი და ნამაზი შეასრულე!“ ისიც ცხოველიდან მაშინვე ჩამოვიდა და მხურვალე გულით ნამაზი ილოცა.

ჯიბრილმა ჰკითხა: „იცი, ნამაზი ახლა სად ილოცე?

ეს იყო ის ადგილი,სადაც უზენაესი ალლაჰი წმინდა მუსას ესაუბრა“.

ამის შემდეგ წმინდა შუამავალი აყსას მეჩეთში შევიდა, იქ ზოგიერთი მისი წინამორბედი შუამავალი-წმინდა მუსა, ისა და იბრაჰიმი— მის შესახვედრად შეგროვილიყვნენ. უკეთილშობილესმა მუჰამმედმა მათ იმამობა გაუწია და ორი მუხლი ნამაზი ალოცა.

უკეთილშობილესი შუამავალი ცად ამაღლების —„მირაჯის“ შესახებ ასე მოგვითხრობს:

„აყსას მეჩეთიდან ცად ავმაღლდი, იმ დღემდე ისეთი თვალწარმტაცი სილამაზე ნანახი არ მქონდა“.

წმინდა შუამავალი ცის პირველ ფენაზე წმინდა ადემს, მეორეზე ისას, მესამეზე იუსუფს, მეოთხეზე იდრისს, მეხუთეზე ჰარუნს, მეექვსეზე მუსას და მეშვიდეზე იბრაჰიმს შეხვდა.

ამის შემდეგ ჯიბრილმა წმინდა მუჰამმედი ცის მეშვიდე ფენის ზემოთ არსებულ ადგილებამდე აამაღლა, რომლის შესახებაც უზენაესი ალლაჰის გარდა არავინ იცის. იქ მას გამჩენის ხმა — „ნუ გე-





შინია, მუჰამმედ, მომიახლოვდი!“ — შემოესმა. ისიც უზენაეს ალლაჰთან ძალიან ახლოს მივიდა, ეს სიახლოვე არც ერთ სხვა გაჩენილ არსებას წილად არ რგებია.

იქ წმინდა შუამავალი უზენაეს ალლაჰს ესაუბრა და გამჩენმა მას სამი უძვირფასესი საჩუქარი გადასცა.

1. ორმოცდაათი დროის ნამაზის მადლის ტოლფასი ხუთი დროის ნამაზი;

2. სურა „ბაყარას“ ბოლო აიათები. (აამენერრესულუ);

3. მათ, რომლებმაც, უზენაესი ალლაჰის გარდა სხვა ღვთაება არ სცნეს და წმინდა მუჰამმედის შუამავლობა გულით დაიჯერეს, ისეთი ცოდვები მიეტევებათ, რომლებიც შესაძლოა, ჯოჯოხეთში ჩავარდნის მიზეზი გახდეს.

## ბოროტებისგან დაიცავენ

უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

„ყველა, ვინც სურა „ბაყარას“ ბოლო ორ აიათს წაიკითხავს, ბოროტებისგან დაცული იქნება“.

(მუსლიმ, სელამი, 50-51.)





## რას გვასწავლის სურა ბაყარას ბოლო აიათები?

1. დანაწევრებული რწმენა არ მიიღება. მორწმუნე ვალდებულია იწამოს ყველაფერი ის, რაც უზენაესმა ალლაჰმა ზეშთაგონებების გზით ზეგარდმოავლინა. მორწუნეები არ არიან იუდეველებისა და ქრისტიანების მსგავსნი, ანუ ისეთები, რომლებმაც ზოგიერთი შუმავალი იწამეს, ზოგიერთი კი—არა.

2. რწმენა მორჩილებასა და ალლაჰის წინაშე ქედის მოხრას საჭიროებს. მორწმუნეს სწამს იმ ჭეშმარიტებისა, რომ დადგება დრო და ის უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგება. მორწმუნე ალლაჰის ბრძანებებს უსიტყვოდ ასრულებს და ემორჩილება, ხოლო აკრძალულს თავს არიდებს.

ისინი პასუხს არ აგებენ იმ ცოდვაზე, რომელიც გულმავიწყობითა და შეცდომით ჩაიდინეს. მაგალითად: თუ მარხვის დროს, დავიწყების ნიადაგზე, რაიმეს მიირთმევენ ან ფიცს გატეხენ.

****





## სურა „ჰაშრი“ 22-24

بِسْمِ اللهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمْ

هُوَ اللَّهُ الَّذِي لَا إِلَهَ إِلَّا هُوَ عَالِمُ الْغَيْبِ وَالشَّهَادَةِ هُوَ
الرَّحْمَنُ الرَّحِيمُ ﴿٢٢﴾ هُوَ اللَّهُ الَّذِي لَا إِلَهَ إِلَّا هُوَ الْمَلِكُ
الْقُدُّوسُ السَّلَامُ الْمُؤْمِنُ الْمُهَيْمِنُ الْعَزِيزُ الْجَبَّارُ الْمُتَكَبِّرُ
سُبْحَانَ اللَّهِ عَمَّا يُشْرِكُونَ ﴿٢٣﴾ هُوَ اللَّهُ الْخَالِقُ الْبَارِئُ
الْمُصَوِّرُ لَهُ الْأَسْمَاء الْحُسْنَى يُسَبِّحُ لَهُ مَا فِي السَّمَاوَاتِ
وَالْأَرْضِ وَهُوَ الْعَزِيزُ الْحَكِيمُ ﴿٢٤﴾

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ

ჰუველლააჰულლეზიი ლაა ილააჰე ილლააჰუუ, აალიმულ ღაიბი ვეშ-შეჰაადეთი ჰუვერ რეჰმაანურ რაჰიიიმ. ჰუველლააჰულლეზიი ლაა ილააჰე ილლააჰუუ, ელ მელიქულ ყუდდუუსუს სელამულ მუყმინულ მიჰეიმინულ აზიიზულ ჯებბაარულ მუთექებბირ, სუბჰანელლააჰი ემმაა იუშრიქუუნ.

ჰუველლააჰულ ხაალიყულ ბაარიულ მუსავვირუ ლეჰულ ესმააულ ჰუსნაა, იუსებბიჰუ ლეჰუუ მაა ფი სსემაავაათი ველ ერდ, ვეჰუველ აზიზულ ჰაქიიმ.





# მნიშვნელობა

იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. იგი უწყის უხილავს და ცხადს. იგი მოწყალეა, მწყალობელია!

იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი, ხელმწიფისა, სპეტაკისა, მშვიდობის წყაროს, უსაფრთხოების მომნიჭებლის, მფარველის, ძლევამოსილის, ყოვლისშემძლეს, განდიდებულისა. დიდება მას! შორსაა იმისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!

იგია ალლაჰი, გამჩენი, მაარსებელი, გამომსახველი. მას ეკუთვნის მშვენიერი სახელები. განადიდებენ მას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

* * *

ალლაჰის ულამაზესი სახელები, რომლებიც აიათებშია მოხსენებული:

ა. **ელ მელიქ**; უზენაესი მბრძანებელი, ხილული და უხილავი სამყაროს ერთადერთი განმგებელი.

ბ. **ელ-ყუდდუუს**; ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან შორს მდგომი. გაჩენილთა მიერ მისი წარმოდგენა ან წარმოსახვა შეუძლებელია. ის სიმშვიდის წყარო და მისი მომცემია.

**ელ- მუყმინ**; უსაფრთხოების უზრუნველმყოფი, სანდო, დანაპირების უდავო შემსრულებელი. ის რწმენის მბოძებელია მათთვის, რომლებმაც გული რწმენას დაუთმეს. შიშისგან დაიცავს იმას, ვინც მას მიენდობა.

**ელ-მუჰეიმინ**; ყოვლისმხედველი, მმართველი,





მაკონტროლებელი, სამყაროს ერთადერთი და უდავო მბრძანებელი.

**ელ-აზიიზ**; ის ყველასა და ყველაფერზე უპირატესი, დაუმარცხებელი, ყოვლისშემძლე და დიადია.

**ელ-ჯებბარ**; ნებისმიერ დროს თავისთვის სასურველის შემსრულებელი, მისი მმართველობისა და მბრძანებლობის წინაშე ქედმაღლობას ვერავინ გამოიჩენს. გაჩენილთა მდგომარეობის მომწესრიგებელი, მიუწვდომელი ძალისა და შესაძლებლობის მფლობელი.

**მუთექებბირ**; აშკარა სიდიადისა და ბრწყინვალების გამომხატველი. სიდიადე მხოლოდ მას შეშვენის, ტოლი და სწორი მას არ ჰყავს.

**ელ-ჰალიყ**; თავისი სურვილისამებრ გამჩენი.

**ელ-ბარიი**; შეუდარებელი გამჩენი.

**ელ-მუსავვირ**; ფორმისა და თვისების მიმნიჭებელი.

**ელ ჰაქიიმ**; ყველა ქმედებებისა და ბრძანებების დროულად განკარგვის უფლების მქონე.

****





## მოწყალებას შეევედრებიან

უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

*„მას, ვინც დილას მოესწრება: „ელუუზუ ბილლააჰის სემიილ ალიმი მინეშ შეიტანი რრეჯიიმ“ წარმოთქვამს და სურა „ჰაშრის“ სამ აიათს ჩაიკითხავს, უზენაესი ალლაჰი სამოცდაათ ანგელოზს მოუვლენს. ისინი მისთვის საღამომდე გამჩენს პატიებას შეევედრებიან. თუკი ის იმ დღეს მოკვდება, შეჰიდი გახდება. თუკი საღამოსაც ანალოგიურად იკითხავს და დილამდე მოკვდება, ალლაჰის წინაშე ასევე შეჰიდის სახით წარსდგება. (მუსლიმი, სელათი, 67)*

****





# ნაწილი მეოთხე

## ნამაზის ლოცვისას საკითხავი ვედრებები

## სუბჰანექე

سُبْحَانَكَ اللَّهُمَّ وَبِحَمْدِكَ وَتَبَارَكَ اْسمُكَ وَتَعَالَيَ جَدُّكَ وَلآ اِلَهَ غَيْرُكَ

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

„ალლაჰუ ექბერ"
სუბჰანე ქელლაჰუმმე, ვები ჰამდიქე, ვეთებაარე ქესმუქე, ვეთეაალა ჯედდუქე (ვეჯელლე სენააუქე) ველაა ილააჰე ღეირუქ.

## მნიშვნელობა

ოჰ, უზენაესო ალლაჰო! ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან შორს ხარ. გაქებ და გადიდებ ისე, როგორც შენს სიდიადეს შეეფერება. შენი ულამაზესი სახელი— მადლმოსილი, ღირსება კი—უზენაესია. შენ გარდა, სხვა სათაყვანებელი ღვთაება არ არსებობს.





# განმარტება

თუ მონა-მსახური, ნამაზის დაწყების წინ, უზენაეს ალლაჰს ადიდებს და ლოცვას ამ სიტყვებით დაიწყებს, ეს მისდამი სიყვარულისა და პატივისცემის საუკეთესო გამოხატულება იქნება.

სიტყვა „სუბჰანექე“ ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან გამჩენის შორს ყოფნას გამოხატავს. ე.ი. „ოჰ, ალლაჰო! შენ ყოველმხრივ და ყველა თვისებით სრულყოფილი ხარ“. ასე მის ქება-დიდებასა და სიდიადეს გამოვხატავთ. სიტყვა „სუბჰანეს“, ნამაზის ლოცვის დროს, რუქუღსა და სეჯდეზეც რამდენჯერმე ვიმეორებთ, რითაც ამავე დროს ჩვენს უმწეობასა და უძლურებას ვიხსენებთ.

მისთვის მადლობის გადახდა, მისი სახელისა და ღირსების სიდიადის გამოხატულებაა. ასევე განმეორებაა იმისა, რომ მის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს. ამით მისდამი სიყვარულსა და პატივისცემას გამოვხატავთ.

****





## თაჰიიათი

اَلتَّحِيَّاتُ لِلَّهِ ، وَالصَّلَوَاتُ وَالطَّيِّبَاتُ ، اَلسَّلاَمُ عَلَيْكَ أَيُّهَا النَّبِيُّ وَرَحْمَةُ اللهِ وَبَرَكَاتُهُ ، السَّلاَمُ عَلَيْنَا وَعَلَى عِبَادِ اللهِ الصَّالِحِينَ. أَشْهَدُ أَنْ لاَ إِلَهَ إِلاَّ اللهُ ، وَأَشْهَدُ أَنَّ مُحَمَّداً عَبْدُهُ وَرَسُولُه

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

## „ელლაჰუ ექბერ"

ეთთეჰიიიათუ ლილლააჰი ვესსელავათუ ვეტ-ტეიიბაათ. ესსელამუ ალეიქე ეიიუ ჰენნებიიუ ვე რაჰ-მეთულლააჰი ვე ბერექაათუჰუ ესსელაამუ ალეინა ვე ალაა იბადილლააჰის საალიჰიინ. ეშჰედუ ენ ლაა ილააჰე ილლელლაჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ აბ-დუჰუუ ვე რესუულუჰ.

## მნიშვნელობა

სალამი, ვედრება და ყოველგვარი სილამაზე (ენით, გულითა და სხეულით შესრულებული ღვთისმსახურე-ბა) უზენაეს ალლაჰს ეკუთვნის.

ოჰ, შუამავალო! ალლაჰის სალამი, წყალობა და ბა-რაქა შენდა.

(ჩემო ალლაჰო) გარდმოავლინე სალამი ჩვენთვის და ყველა გულწრფელი მორწმუნისთვის.

(ჩვენ მორწმუნეები) მოწმე ვართ, რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა.

და კიდევ მოწმე ვართ, რომ მუჰამმედი მისი მონა-მსახური და შუამავალია.





## ოჰ, შუამავალო

უკეთილშობილესი შუამავალი მირაჯის ღამეს უზენაეს ალლაჰს მიესალმა.

მაშინ, როდესაც მანძილი უზენაეს ალლაჰსა და წმინდა შუამავალს შორის, დაახლოებით, ორი მშვილდის ოდენა იყო, ის გამჩენს შემდეგნარიად მიესალმა:

„ყველა ვედრება, ქება-დიდება, ქონებით, სხეულით შესრულებული ღვთისმსახურება და სიდიადე ალლაჰს ეკუთვნის“.

უზენაესმა ალლაჰმა უბრძანა:

„საყვარელო შუამავალო! სალამი, წყალობა და მადლი შენდა“.

უკეთილშობილესმა შუამავალმა ისევ ითხოვა სიტყვის თქმის ნება და მას მიმართა:

„სალამი და სიმშვიდე, ჩვენ და ალლაჰის გულითად მონა-მსახურებს ეკუთვნოდეთ“.

როდესაც, ზეშთაგონებების მომტანმა, ჯიბრილ ანგელოზმა უზენაეს ალლაჰსა და წმინდა შუამავალს შორს გულთბილი მისალმება მოისმინა, თქვა:

„მოწმე ვარ, რომ ალლაჰის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს.

მუჰამმედი კი მისი მონა-მსახური და შუამავალია”.





# განმარტება

სიტყვა „თაჰიიათი“ ყურანში რამდენჯერმე არის ნახსენები. ის მისალმების მნიშვნელობას ატარებს. სალამი კი უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული ყველაზე ძვირფასი და ულამაზესი რამ არის.

სიტყვა „სალამი“ სიდიადეს, მარადიულ ბატონ-პატრონს და ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან შორს მყოფს ნიშნავს.

„თაჰიიათს“ ყოველი ნამაზის ლოცვის დროს ვკითხულობთ, რითაც მირაჯის უდიდეს სიკეთეს ვიხსენებთ. აგრეთვე ვცდილობთ, რომ ჩვენ, როგორც უკეთილშობილესი მუჰამმედ შუამავლის მიმდევრებს, უზენაესი ალლაჰის დალოცვა გვხვდეს წილად.

****





# სალავათი -1

اَللَّهُمَّ صَلِّ عَلَى مُحَمَّدٍ وَعَلَى آلِ مُحَمَّدٍ كَمَا صَلَّيْتَ عَلَى إِبْرَاهِيمَ وَعَلَى آلِ إِبْرَاهِيمَ ، إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

„ალლაჰუ ექბერ"
ალლაჰუმმე სალლი, ალაა მუჰამმედინ, ვე ალაა აალი მუჰამმედინ, ქემაა სელლეითე ალაა იბრააჰიმე ვე ალაა აალი იბრაჰიმე, ინნექე ჰამიიდუნ მეჯიიიდ.

## მნიშვნელობა

ჩემო ალლაჰო! ისე როგორც იბრაჰიმსა და მის ოჯახობას მიუტევე, ასევე მიუტევე მუჰამმედს, მის ოჯახობასა და გარემოცვას. უეჭველია, რომ შენ მადლობისა და ქება-დიდების ღირსი ხარ.





## სალავათი - 2

اَللَّهُمَّ بَارِكْ عَلَى مَحَمَّدٍ وَعَلَى آلِ مَحَمَّدٍ كَمَا بَارَكْتَ عَلَى
إِبْرَاهِيمَ وَعَلَى آلِ إِبْرَاهِيمَ ، إِنَّكَ حَمِيدٌ مَجِيدٌ

## როგორ წავიკითხოთ ქართულად

„ალლაჰუ ექბერ"
ალლაჰუმმე ბაარიქ, ალაა მუჰამმედინ, ვე ალაა აალი მუჰამმედინ, ქემაა ბაარექთე ალაა იბრააჰიმე ვე ალაა აალი იბრაჰიმე, ინნექე ჰამიიდუნ მეჯიიიდ.

## მნიშვნელობა

ჩემო ალლაჰო! ისე, როგორც იბრაჰიმი და მის ოჯახობა მადლიანი აქციე, ასევე დალოცე და მადლი უბოძე მუჰამმედს, მის ოჯახობასა და გარემოცვას. უეჭველია, რომ შენ მადლიერებისა და ქება-დიდებ-ბის ღირსი ხარ.





## როგორი სელათი?

ერთხელ, თანმიმდევართა ერთი ჯგუფი მეჩეთში იმყოფებოდა. ამ დროს უკეთილშობილესი ალლაჰის შუამავალი მათთან მივიდა. ერთ-ერთმა საჰაბემ, სახელად ბეშირმა, წმინდა შუამავალს ჰკითხა:

„ოჰ, ალლაჰის შუამავალო! როგორც გავიგეთ, უზენაესმა გამჩენმა გვიბრძანა, რომ სელათი გიკითხოთ. როგორ შეგვიძლია ამის შესრულება?“

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

თქვით ასე:

*ალლაჰუმმე სალლი, ალაა მუჰამმედინ, ვე ალაა აალი მუჰამმედინ, ქემაა სელლეითე ალაა იბრააჰიმე ვე ალაა აალი იბრაჰიმ, ვე ბარიქ ალაა მუჰამმედინ, ვე ალაა აალი მუჰამმედ, ქემაა ბარექთე, ალაა იბრააჰიიმე ვე ალაა აალი იბრააჰიიმ. ინნექე ჰამიდუმ მეჯიიდ.*

## მისი სახელის გახსენებისას

ერთ, მშვენიერ დღეს, ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ქადაგების წასაკითხად მინბერისკენ წავიდა. როდესაც ფეხი პირველ საფეხურზე შეაბიჯა, წარმოთქვა: „აამინ“. მეორე და მესამე საფეხურებზეც იგივე გაიმეორა. ყველა დააინტერესა იმან, თუ რატომ წარმოთქვა, მან ხმამაღლა სამჯერ„აამინ“...

ერთ-ერთმა საჰაბემ ველარ მოითმინა და ამის შესახებ ჰკითხა. მან შემდეგი პასუხი მიიღო:





„როდესაც მინბერის პირველ საფეხურზე შევაბიჯე, ჯიბრილ ანგელოზი გამომეცხადა, იგი ალლაჰს ასე ევედრებოდა:

*„ჩემო გამჩენო! მას, ვინც რამაზნის თვეს ჯანმრთელი მოესწრება, ღვთისმსახურებას არ შეასრულებს და მონანიებას არ წაიკითხავს, ნუ შეიწყალებ.* ამ ვედრებას მეც აამინით ვუპასუხე.

მეორე საფეხურზე ჯიბრილი ასე ევედრებოდა:

„ჩემო გამჩენო! ნუ მიუტევებ იმას, ვინც მშობლებს მოესწრო და მათი კმაყოფილება ვერ დაიმსახურა“. ამ ვედრებას მეც აამინით დავემოწმე.

მესამე საფეხურზე ჯიბრილი უზენაეს ალლაჰს შესთხოვდა: *„ნუ შეიბრალებ მას, ვინც იქ, სადაც შენი საყვარელი შუამავლის სახელი იქნება ნახსენები, მისთვის სელავათს არ წაიკითხავს“.* ამ ვედრებას მეც აამინით ვუპასუხე.

## ვერ იცნო

ბექირმა, რომელიც ცდილობდა რწმენის შესაბამისად ეცხოვრა, ერთ ღამეს სიზმრად წმინდა შუამავალი იხილა, რომელიც მას სახეს არიდებდა. ბექირმა ჰკითხა:

- ალლაჰის შუამავალო! მე არ მიცნობთ?

*- ვერ გცნობ.*

- უკეთილშობილესო შუამავალო, ჩემზე განაწყენებული ხართ?

*- არა!*

- მე ბექირი მქვია.





*- არ გიცნობ.*

- ალლაჰის შუამავალო! რელიგიის სწავლულებისგან მსმენია, თავის მორწმუნე ძმებს, შუამავალი საკუთარი დედ-მამისა

*- მართალი უთქვამთ! შუამავალი თავის მიმდევრებს ღვიძლი დედ-მამისა და შვილების მსგავსად იცნობს, მაგრამ მხოლოდ ისეთებს, რომლებიც მისთვის სელათს კითხულობენ.*

როდესაც ბექირს გამოეღვიძა, ოფლში იყო გაწურული.

მაშინ მას მთელი გავლილი ცხოვრება თვალწინ წარმოუდგა და გაიხსენა, რომ ალლაჰის შუამავლის სახელის მოსმენის დროს სელავათის წარმოთქმას ყურადღებას არ აქცევდა.

იმ დღიდან, ყოველთვის, როცა ალლაჰის შუამავლის სახელს გაიგონებდა ან ახსენებდა, აუცილებლად სელავათს კითხულობდა.

## სამასი ოქრო

ჰასანი, რომელიც ქალაქ მედინაში ცხოვრობდა, იმდენად გაღარიბდა, რომ ვალის გადახდის არანაირი საშუალება დარჩა. არ იცოდა, როგორ უნდა მოქცეულიყო.

ფიქრებში ჩაძირულს, უცებ, ეზნის ხმა შემოესმა და გონს მოეგო. მაშინვე ადგა და მესჯიდი ნებევში (წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახელობის მეჩეთში) წავიდა. ნამაზის შემდეგ უკეთილშობილესი შუამავლის საფლავთან მივიდა და შემდეგი ვედრება აღა-





ვლინა:

„ოჰ, უზენაესო ალლაჰო! დამეხმარე, გევედრები! “

ამის შემდეგ იქვე ახლოს, კუთხეში ჩაეძინა. სიზმრად წმინდა შუამავალი იხილა და ვითარება მას მოუყვა.

შუამავალმა დაარიგა:

*„ამა და ამ ადგილას წადი, იქ ერთი, მდიდარი კაცია და მას იმდენი ფული თხოვე, რამდენიც ვალი გაქვს დასაბრუნებელი. ის 300 ოქროს მოგცემს. ადრე, სანამ დაიძინებდა ყოველთვის, ყოველ დღე 10 სელავათს მიგ ზავნიდა, თუმცა გუშინ დაავიწყდა. ესეც შეახსენე და უთხარი დღეს არ დაავიწყდეს“.*

როდესაც ჰასანს გაეღვიძა, მაშინვე იმ მდიდარი კაცის საპოვნელად გაიქცა. დიდი ხნის ძებნის შემდეგ, როგორც იქნა იპოვა იმ დროს, როდესაც ეს კაცი საბძელში ჩალას აწყობდა.

ამ მდიდარ კაცს, თურმე, ჩალაში ერთი ოქრო ჩავარდნოდა და მის საპოვნელად თითოეულ ჩალის ღერს ჩხრეკდა.

ჰასანმა შეხედა და თქვა: „არა მგონია, ამდენად ძუნწი კაცისგან რაიმე სარგებელი მივიღო, მაგრამ ჩემს მოვალეობას შევასრულებ“. ამის შემდეგ მას ალლაჰის შუამავლის მოკითხვა გადასცა:

„ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა მოკითხვა შემოგითვალა, ასევე დამაბარა, რომ წუხელ ჩემთვის სელავათის წაკითხვა დაავიწყდა და ამაღამ აუცილებლად იკითხოსო. მე ძალიან ბევრი ვალი მაქვს, ვალის გადასახდელად შუამავალმა შენთან გა-





მომაგზავნა“. როდესაც ეს სიტყვები გაიგონა, მდიდარი მაშინვე ემოციებმა შეიპყრო.

ვინაიდან გულში შუამავლის სიყვარულით ჰქონდა გამჯდარი, მას თვალებიდან სიხარულის ცრემლები წამოუვიდა. მასავით უბრალო ადამიანისთვის შუამავლის სელამი, ცხოვრებაში ყველაზე დიდი ჯილდო იყო.

ვინაიდან წმინდა შუამავლის მიერ გამოგზავნილი ადამიანი უდავოდ კარგი ვინმე იქნებოდა.

ამ სამახარობლო ამბის შემდეგ, კაცმა გადაწყვიტა სტუმარი, რაც შეიძლებოდა, საუკეთესოდ დაეჯილდოვებინა.

„კიდევ რა გითხრა შუამავალმა?“

ჰასანი ერთი და იგივე სიტყვებს იმეორებდა, რაც მდიდარ კაცს ძალიან ახარებდა.

მაგრამ ჰასანი ასეთმა ვითარებამ შეაწუხა და გაბრაზებულმა შეჰყვირა:

„კარგი რა, რას დამცინი!“ და უკან მიბრუნდა, თუმცა მდიდარი მაშინვე გზაზე გადაეღობა და უთხრა:

„ამდენჯერ იმიტომ გეკითხებოდი, რომ ძალიან მახარებდა შენი ბაგეებით წმინდა შუამავლის მიერ გამოგზავნილი სალამის გამეორება“. შემდეგ ჰასანი სახლში შეიპატიჟა, გაუმასპინძლდა და პატივისცემით მოეპყრო. ბოლოს კი 900 ოქრო მისცა და გზა დაულოცა.





## ღვთის ნებით, იხილავ!

ერთი ქალი მუსლიმ სწავლულ ჰასან ბასრთან მივიდა და ჰკითხა:

„ბატონო, ორი ქალიშვილი მყავდა. რამდენიმე თვის წინ ორივე გარდამეცვალა. რა თქმა უნდა, მათი მონატრება მკლავს. ვერც სიზმრად ვიხილე ვერცერთი.

გთხოვთ, რაიმე ისეთი ვედრება მასწავლოთ, რომლის წაკითხვის შემდეგ მათ სიზმრად ვიხილავ და საკუთარ თავს ასე მაინც ვანუგეშებ“.

ჰასან ბასრიმ მას რამდენიმე ვედრება ასწავლა და დალოცა:

„ღვთის ნებით, იხილავ“.

როდესაც დაღამდა, ქალმა ჰასან ბასრისგან ნასწავლი ვედრებები წაიკითხა და უზენაეს ალლაჰს ქალიშვილების სიზმრად ნახვისთვის შეევედრა. შემდეგ კი მონატრებით აცრემლებული თვალებით დაიძინა.

სიზმრად ნახა საკუთარი ქალიშვილი, მაგრამ, ნეტავ არ ენახა!

მისი შვილი საიქიო სატანჯველით ისჯებოდა, რაც დედის გულისთვის ძნელი ასატანი იყო. ამჯერად მონატრების ადგილი მწუხარებამ დაიკავა.

ეს ქალი დილაადრიან ისევ ჰასან ბასრისკენ გაეშურა და მისვლისთანავე სიზმარი დეტალურად მოუყვა. შემდეგ კი, ისეთი სიკეთის სწავლება თხოვა, რომლის გაკეთებითაც მისი ქალიშვილი სასჯელს გადარჩებოდა.





ჰასან ბასრმა ისევ დაარიგა, შესაბამისი სიკეთეც ასწავლა და უთხრა:

„იქნებ ასე მაინც გადარჩნენ! ალლაჰის იმედი არ დაკარგო!“

რამდენიმე დღის შემდეგ ჰასან ბასრმა, თავადაც, ასეთი სიზმარი იხილა:

ულამაზესი ქალიშვილი, სამოთხის ბაღში, ოქროს ტახტზე იჯდა, რომელიც ირგვლივ, მზესავით ბრწყინვალე სხივებს აფრქვევდა. ქალიშვილმა ჰასან ბასრის ჰკითხა:

- მიცანი?

-ვერ გიცანი, რომელი შუამავლის ქალიშვილი ან მეუღლე ხართ?

- არცერთის. მე იმ ქალის შვილი ვარ, რომელმაც ჩემი ცოდვის პატიებისთვის შენგან რჩევა ითხოვა.

- მართალია. იმ ქალმა მითხრა, რომ შენ ჯოჯოხეთის სასჯელით ისჯებოდი. რა მოხდა და ამ სასჯელისგან როგორ გადარჩი?

- დიდებულო ადამიანო! უზენაესი ალლაჰის ერთ-ერთმა საყვარელმა პიროვნებამ ჩემს საფლავთან ახლოს გაიარა და ერთხელ სურა „ფათიჰა“, სამჯერ კი სურა „იჰლასი“ ჩაიკითხა. შემდეგ სამჯერ სელავათიც გაიმეორა და სასაფლაოს მკვიდრთ გვაჩუქა.

ამ მეგობრის სიყვარულით უზენაესმა ალლაჰმა ჩვენც მოგვიტევა.

სწორედ იმ წუთიდან ხმა შემოგვესმა: „ამ სასაფლაოზე განსვენებული მიცვალებულები სასჯელისგან გაანთავისუფლეთ!“ რის შემდეგაც სამო-





თხის უამრავი წყალობა გვებოძა“.

ჰასამ ბასრიმ ნანახი ლამაზი სიზმარი და გოგოს სასჯელიდან გადარჩენის ამბავი დედას მოუყვა, რამაც ქალი ძალიან გაახარა. შემდეგ კი დაარიგა, რომ ძალიან ბევრი სელავათი ეკითხა.

## რომელი სელავათი?

ერთ-ერთი მუსლიმი სწავლული, სახელად მუჰამმედ ჯაზული, უდაბნოში მოგზაურობდა.

რამდენიმე დღის შემდეგ წყალი გაუთავდა. უწყლობა ნამდვილად გაუსაძლისი აღმოჩნდა. იმისათვის, რომ სიკვდილს გადარჩენოდა, წყალი აუცილებლად უნდა ეპოვნა. დიდი იმედებით, ახლო-მახლო წყლის ძებნა დაიწყო.

ბოლოს, როგორც იქნა, ერთ ჭას წააწყდა. სიხარულით ჭასთან მივარდა.

მაგრამ წყლის ამოსაღებად ჭურჭელი არ ჰქონდა. ღრმა ფიქრებს იყო მიცემული, როდესაც ერთმა გოგონამ ჩაიარა და მას უთხრა:

„ვინა ხარ და რატომ ხარ ასე დაბნეული?“

მუჰამმედ ჯაზულმა თავი გააცნო და უთხრა, რომ წყურვილი ჰკლავდა.

გოგონამ უთხრა: „ადამიანები შენი სიკეთისა და არაჩვეულებრივი ქცევების გამო გაქებენ, თუმცა იმდენად უძლური აღმოჩნდი, რომ ჭიდან წყალიც კი ვერ ამოგიღია“.

შემდეგ კი ჭას ჩასძახა: „წყალი!“

ღვთის ნებით, წყალმა ჭა აავსო და გარეთ გად-





მოღვრა დაიწყო.

მუჰამმედ ჯაზულმა მაშინვე აბდესი აიღო და გოგოს უთხრა:

„ასეთ მაღალ საფეხურს რა საშუალებით მიაღწიე?“-მან მიუგო:

„უკეთილშობილეს შუამავალს ძალიან ბევრ სელავათს ვუკითხავდი.“

ჯაზულიმ თავს გადამხდარი ამბავი ცხოვრებისეულ გაკვეთილად მიიჩნია და ამის შემდეგ უფრო მეტი სელავათის კითხვა დაიწყო. ერთ ღამეს თავისთვის იფიქრა: „ნეტავ, რომელი სელავათი უნდა ვიკითხო, ისეთ საფეხურს რომ მივაღწიო?“

ამ ფიქრებში ჩაძირულს ძილიც კი არ მიეკარა. ცოლს ეგონა, რომ ქმარს ეძინა, საწოლიდან ადგა, ტანსაცმელი ჩაიცვა და გარეთ გავიდა.

ჯაზული დაინტერესდა, თუ სად მიდიოდა იმ ღამით ცოლი, ამიტომ თვითონაც ადგა და უკან გაყვა.

როდესაც ქალი ზღვის ნაპირისკენ მიიწევდა, მას მცველად წინ ერთი ლომი მიუძღოდა, ხოლო მეორე უკან მისდევდა.

სწავლული ძალიან განცვიფრდა.

როდესაც ზღვის ნაპირს მიაღწია, ქალი ზღვაში შევიდა და სიარული გააგრძელა, ცოტა მოშორებით პატარა კუნძული შემოხვდა.

ლომები მას ზღვის ნაპირზე ელოდნენ.

ქალმა იქ ღვთისმსახურება აღავლინა და უკან გამობრუნდა. ასევე ლომების დაცვის ქვეშ სახლისკენ წამოვიდა. ჯაზულმა მას სახლამდე მიასწრო და საწოლში დაწვა.





ქალი კი სახლში დაბრუნდა და ისე, რომ, თითქოს, არაფერი მომხდარიყოს, დაიძინა.

ჯაზული დაინტერესდა იმით, მისი ცოლი ყოველ ღამით ასე იქცეოდა თუ არა, ამიტომ სამი ღამე უთვალთვალებდა.

ყოველ ღამით ზუსტად იგივე მეორდებოდა.

სწავლულს მეტის მოთმენა აღარ შეეძლო.

მესამე დილით, ჯეზულმა ნანახის შესახებ მეუღლეს ჰკითხა.

ქალმა მიუგო:

„ეს ახლა შეამჩნიე. მე კი რამდენიმე წელია ასე ვაკეთებ".

„მერე და ამას როგორ მიაღწიე?"

„ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავლისთვის სელავათის წაკითხვა არასოდეს მიმიტოვებია".

„მეც ვკითხულობ სელავათს, თუმცა ასეთი არაჩვეულებრივი მოვლენების მომსწრე ვერ გავხდი. მაინტერესებს, რომელ სელავათს კითხულობ?"

ქალმა კითხვა უპასუხოდ დატოვა, თუმცა ჯაზულის დაჟინებული თხოვნის შემდეგ უთხრა:

„თუკი ნებას დამრთავენ, იმ შემთხვევაში კითხვაზე გიპასუხებ".

რამდენიმე დღის შემდეგ ცოლმა უთხრა:

„აშკარად გეტყვი, რომ ნებას არ მრთავენ. მაგრამ ყველა სელავათი ერთად შეაგროვე და მათ შორის არის თუ არა, გეტყვი."

ამის შემდეგ ჯაზულიმ წიგნებში ყველა სელავათი მოიძია და წიგნი დაწერა. როდესაც წიგნი ცოლს აჩვენა, მან მიუგო:





„რამდენიმე ადგილას არის“. - შემდეგ კი დასძინა: „უეჭველია, რომ ის, ვინც ამ წიგნს წაიკითხავს, ალლაჰის წყალობას მოიპოვებს“.

მუჰამმედ ჯაზულის მიერ დაწერილ წიგნს, „დელაილუ-ულ ჰაიათ, ვე მეშარიყულ ენვარ, ანუ სიკეთის მტკიცებულებები“ ეწოდა.

აღნიშნული წიგნი იმ დღიდან ვედრების იმ წყაროდ იქცა, რომელსაც მუსლიმები ხშირად კითხულობენ.

## განმარტება

სიტყვა „სელავათი“ სელათის მრავლობითი ფორმაა. მისი ტერმინოლოგიური მნიშვნელობაა, უკეთილშობილესი შუამავლის მიმართ ვედრება, მონანიება, მილოცვა, პატივისცემა და მოწყალება.

სელავათი ის ღვთისმსახურებაა, რომლის გარკვეულ დროს წარმოთქმაც წმინდა შუამავალმა გვირჩია და მოგვიწოდა.

სელავათის წარმოთქმა, უკეთილშობილესი შუამავლისადმი განცდილი პატივისცემისა და სიყვარულის საუკეთესო გამოხატულებაა.

უზენაესი ალლაჰი სურა „აჰზაბის“ 56-ე აიათში ბრძანებს: ***„უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ*** (მისი სახელის გახსენების ან გაგონების დროს: ალლაჰუმმე სელლი ღელა მუჰამმედინ... იკითხეთ!) ***მისთვის და მიესალმეთ მხურვალედ“.*** გამომდინარე აქედან, ნაბრძანები გვაქვს





წმინდა შუამავლისთვის სელათის წარმოთქმა და მისალმება. მაგრამ ამისთვის შესაბამისი ადგილისა და მათი რაოდენობის შესახებ ზუსტი ცნობების არარსებობის გამო, სხვადასხვა განმარტებები გვხვდება.

სიცოცხლეში ერთხელ, უკეთილშობილესი შუამავლისთვის სელათის წარმოთქმა აუცილებელია. (ფარძია)

ნამაზის ლოცვის დროს, „ეთთეჰიათუს" შემდეგ ალლაჰუმმე სელლისა და ალლაჰუმმე ბარიქის წაკითხვაც წმინდა შუამავლისადმი სელათის წარმოთქმას გამოხატავს.

ჯუმა დღეს, წმინდა შუამავლის საფლავის მონახულებისას, ნამაზის დაწყების ეზნის წაკითხვის შემდეგ და ჯანაზა ანუ განსასვენებელი ნამაზის ლოცვისას სელათის მრავალჯერ წარმოთქმა სუნნეთია.

ალლაჰის შუამავლისთვის მრავალჯერ სელათის წარმოთქმა მადლის მომტანია და სამოთხით დაჯილდოების საბაბი გახდება. გარდა ამისა მწუხარებას, შფოთსა და დავიწყებას თავიდან აგვაცილებს.

სელამის წარმოთქმასთან ერთად თან უნდა მივესალმოთ. ვინაიდან მხოლოდ სელათის წარმოთქმა საკმარისი არ იქნება.

ზოგიერთი სწავლული ამბობს: „საზოგადოებაში, სადაც ალლაჰის შუამავლის სახელს რადენჯერმა ახსენებენ, ერთხელ სელათის წარმოთქმა სავალდებულოა. ამგვარად ყოველი ვედრების დასაწყისში სელათის წარმოთქმა სავალდებულოა".





# რას გვასწავლის სელავათის ვედრებები

სელავათის წარმოთქმა უკეთილშობილესი შუამავლისადმი განცდილი პატივისცემისა და სიყვარულის საუკეთესო გამოხატულებაა.

მორწმუნე, რომელიც ალლაჰის შუამავლისთვის სელავათს წარმოთქვამს, ამით, მასთან სულიერ კავშის ამყარებს.

სელავათის მრავალჯერ წარმოთქმა უხვი სიკეთის წყალობად იქცევა.

შუამავლისთვის სელავათის წარმოუთქმელობა, მორწმუნეს მოწყალებისგან და მისი ქომაგობისგან განარიდებს.

****





## რობბენა

رَبَّنَا آتِنَا فِي الدُّنْيَا حَسَنَةً وَفِي الآخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ

رَبَّنَا اغْفِر لِي وَلِوَالِدَيَّ وَلِلْمُؤْمِنِينَ يَوْمَ يَقُومُ الْحِسَابُ

رَبِّ اجْعَلْنِي مُقِيمَ الصَّلوٰةِ وَمِنْ ذُرِّيَّتِي رَبَّنَا وَتَقَبَّلْ دُعَآءِ

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

„ალლაჰუ ექბერ"

1. რობბენაა აათინა, ფიდ-დუნია ჰესენეთენ, ვეფილ აახირეთი ჰესენეთენ ვეყინაა აზაბენ ნარ. ბი რაჰმეთიქე იაა ერჰამერ რააჰიმიინ.

2. რობბენელ ფირლიი ველი ვალიდეიიე ველილ მუყმინიინე იევმე იყუუმულ ჰისააბ.

3. რობბიჯღელნი მუყიიმის სელაათი ვე მინ ზურრიიეთი, რობბენაა თეყებბელ დუაა.

## მნიშვნელობა

ჩემო გამჩენო! ამქვეყნად და საიქიოში სიკეთე გვიბოძე. შენი მოწყალებით ცეცხლის სასჯელისგან დაგვიფარე. მოწყალეთაგან ყველაზე დიადო მწყალობელო!.

ჩემო გამჩენო! განკითხვის დღეს მე, ჩემს დედმამას და მორწმუნეებს გვაპატიე.

ჩემო გამჩენო! მე და ჩემი ოჯახობა იმათ რიცხვში გვამყოფე, რომლებიც ნამაზს ასრულებენ. გამჩენო, ისმინე ჩემი ვედრება.!





# განმარტება

რობზენას ვედრებებით, ყოვლისშემძლე გამჩენს,სულისა და სხეულისთვის საუკეთესო და ლამაზ წყალობებს ვევედრებით. აღნიშნულ ვედრებებში, გამჩენს ბევრი მადლის მოგებას, სიკეთესა და სულიერი აღზრდას ვთხოვთ. გარდა ამისა, ვავედრებთ, რომ ფიქრები და ქცევები ღვთიური სიბრძნითა და სიკეთით მოცული იყოს.

ზემოთმოცემულ ვედრებაში მოხსენებული სიტყვა „ჰასენე“ არაბული სიტყვაა და ქართულად, სამოთხის, ლამაზი სამყოფელის თხოვნას, ეჭვებისგან განრიდებულ სიტყვას, ადამიანის ალლაჰთან დამაახლოებელ კეთილ საქმეს ნიშნავს.

ხოლო მეორე ვედრებაში, თავდაპირველად, საკუთარი თავის, შემდეგ კი მშობლებისა და მორწმუნეების პატიებას ვევედრებით. ამით კი ოჯახის წევრებსა და მორწმუნე სულიერ ძმებს შორის სიყვარულის კავშირი მყარდება.

ბოლო ვედრებაში უზენაეს ალლაჰს ისე ვთხოვთ, როგორც ეს წმინდა იბრაჰიმმა გააკეთა: ნამაზი, როგორც უმნიშვნელოვანესი ღვთისმსახურება, მთელი ცხოვრება გულში რომ გვქონდეს გამჯდარი. გარდა ამისა, ვავედრებთ იმასაც, რომ ჩვენი შთამომავლები ნამაზის მლოცავები იყვნენ. ვინაიდან ნამაზი ისლამური საზოგადოების ძირითადი ღვთისმსახურებაა.





ნამაზის გარეშე მუსლიმი ადამიანის ცხოვრება ნამდვილად წარმოუდგენელია. ნამაზი სამოთხის გასაღები და გულის სინათლეა. ნამაზი საწმუნოების დედაბოძია.ის მუსლიმის მირაჯი, ცად ამაღლეებაა.

****





## ყუნუთის ვედრება -1

اَللّٰهُمَّ اِنَّانَسْتَعِينُكَ وَنَسْتَغْفِرُكَ وَنَسْتَهْدِيكَ* وَنُؤْمِنُ بِكَ
وَنَتُ بُ اِلَيْكَ* وَنَتَوَكَّلُ عَلَيْكَ وَنُثْنِى عَلَيْكَ الْخَيْرَ كُلَّهُ
نَشْكُرَكَ وَلَا نَكْفُرَكَ وَنَخْلَعُ وَنَتْرُكُ مَنْيَفْجُرُكَ*

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ალლაჰუ ექბერ
ალლაჰუმმე ინნაა ნესთეღინუქე, ვე ნესთეღ ფირუქე, ვე ნესთეჰდიქ. ვე ნუყ მინუბიქე ვე ნეთუუბუ ილეიქ. ვე ნეთევექქელუ ალეიქე ვე ნუსნი ალეიქელ ხეირე ქულლეჰუ ნეშქურუქე ვე ლაა ნექფურუქე ვე ნეჰლეჰუ ვე ნეთრუქუ მენ იეფჯურუქ.

## მნიშვნელობა

ოჰ, უზენაესო ალლაჰო! გთხოვ, რომ დამეხმარო და ცოდვები მომიტევო. სწორ გზაზე დაგვაყენე! შენი გვწამს! გენდობით, ჩადენილი ცოდვების გამო ვინანიებთ. გაქებთ და გადიდებთ, ჩვენთვის ბოძებული, ყველა წყალობისთვის! შენ გემადლიერებით და ბოძებულ წყალობებს არ უარვყოფთ. მათ სხვას არ მივაწერთ. გავწყვეტთ ყოველგვარ კავშირს მათთან, რომლებიც შენს წყალობებს უარყოფენ და შენს წინააღმდეგ გამოვლენ.





## ყუნუთის ვედრება-2

اَللَّهُمَّ إِيَّاكَ نَعْبُدُ ، وَلَكَ نُصَلِّي وَنَسْجُدُ ، وَاِلَيْكَ نَسْعَى وَنَحْفِدُ ، نَرْجُو رَحْمَتَكَ ، وَنَخْشَى عَذَابَكَ ، إِنَّ عَذَابَكَ بِالْكُفَّارِ مُلْحِقٌ.

## როგორ წავიკითხოთ ქართულად?

ალლაჰუმმე იიაა ქენელბუდუ ველექე ნუსელლი ვე ნესჯუდუ ვე ილეიქე ნესღაა ვე ნეჰფიდუ ნერჯუ რაჰმეთექე ვე ნეჰშაა აზააბექე ინნე აზააბექე ბილ ქუფფარი მულჰიყ.

## მნიშვნელობა

ოჰ, უზენაესო ალლაჰო! ჩვენ მხოლოდ შენ გემონამსახურებით. ნამაზს მხოლოდ შენთვის ვლოცულობთ. სეჯდეს შენ წინაშე ვაკეთებთ. მხოლოდ შენკენ მოვემართებით და შენთან დასაახლოებელი სიკეთის მოგებას ვეცდებით. ღვთისმსახურებებს სიამოვნებით შევასრულებთ. შენგან წყალობას მოველით და შენი სასჯელის გვეშინია. უეჭველია, რომ შენი სასჯელი ურწმუნოებისთვის არის.





# განმარტება

იათსი ნამაზის შემდეგ სალოცავი ყუნუთის ვედრებები ვითრი ნამაზის ბოლო მუხლზე იკითხება. ყუნუთი რუქუღამდე შესასრულებელი ვედრების სახელია.

სიტყვა ყუნუთი ღვთისმსახურებას, მორჩილებას, ვედრებას ნიშნავს. ადამიანი, რომელიც ნამაზს ლოცულობს, დღის ბოლო ნამაზს ამ ვედრებებით დაასრულებს და უზენაეს ალლაჰისადმი დამოკიდებულებას გამოხატავს.

****





# ნაწილი მეხუთე

# ნამაზის დროს საკითხავი თესბიჰები

# ანუ

# ალლაჰის ქება-დიდებისა და ხსნების გამომხატველი სიტყვები

اَللّٰهُ اَكْبَرْ

## იკითხება

„ალლაჰუ ექბერ"

## მნიშვნელობა

„ალლაჰი უზენაესია"





# განმარტება

სიტყვა, რომელსაც ნამაზის ლოცვის დროს ხშირად წარმოვთქვამთ, ყოველთვის ალლაჰის წინაშე დგომას გვახსენებს. როდესაც ვიტყვით „ალლაჰი უდიდესია“, არ უნდა ვიფიქროთ იმაზე, რომ მის გარდა სხვა ღვთაებებიც არსებობენ და ალლაჰი მათ შორის უდიდესია. ვინაიდან ალლაჰზე უდიადესი არაფერი არ არსებობს.

ბეიაზიდ ბისტამს მასთან მისული მნახველისთვის უკითხავს:

-რას ნიშნავს „ალლაჰუ ექბერ”?

-ალლაჰი უდიდესია.

-ეს ამ სიტყვის მნიშვნელობის გამოსახატავად არასაკმარისია.

-კი მაგრამ, აბა, ეს როგორ აიხსნება ბატონო?

-ალლაჰის გარდა სხვა სიდიადე არ არსებობს.

როგორც აქედან ჩანს, ნამაზის ლოცვის დროს, ალლაჰის გარდა სხვა სიდიადის არარსებობის მრავალჯერ განმეორებით, მისი უზენაესობის წინაშე ფეხზე დგომით, რუქუღზე ყოფნითა და სეჯდეს შესრულებით მისდამი პატივისცემას საუკეთესოდ გამოვხატავთ.

ნამაზის მლოცავი ის ადამიანი, რომელიც სიტყვა „ალლაჰუ ექბერს“ მისი მნიშვნელობის ცოდნით წაროთქვამს, დიდ სიმშვიდეს გრძნობს.

როდესაც ნამაზის დროს იტყვი „ალლაჰი უდიდესია“, ალლაჰის გარდა ფიქრებში არსებული და გულში გავლილი სხვა რაიმე ნულდება. ვინ შეეც-





დება, რომ ნამაზის ლოცვის დროს ამ საფეხურს მიაღწიოს, იგი შემდეგში ლოცვით დიდ სიამოვნებას შეიგრძნობს და ნამაზი მისი ცხოვრების ყველაზე ბედნიერ წუთებად იქცევა. ვინაიდან მონა-მსახურისთვის ალლაჰიც საკმარისია. პრინციპში, ადამიანი, ალლაჰის გარდა, არავის დახმარებას საჭიროებს.

უზენაესი ალლაჰის ქება დიდებით, მივაღწევთ იმ ღვთიური სამახარობლოს საფეხურს, რომელიც შემდეგია: „მონა-მსახურს მიეცა ის, რაც მან მთხოვა“.

****





# სუბჰანე რობბიელ აზიიმ

سُبْحَانَ رَبِّيَ الْعَظِيمِ

## იკითხება

„სუბჰანე რობბიელ აზიიმ”

## მნიშვნელობა

ჩემო უზენაესო და ბატონ-პატრონო ალლაჰო, შენ გაჩენილი ყველა არსებებისთვის დამახასიეთებელ ნაკლოვანებისგან შორს, სრულიად უნაკლო ხარ.

## განმარტება

ის მონა-მსახური, რომელიც უზენაესი ალლაჰის წინაშე დიდი პატივით ქედს მოიხრის, სიტყვა „სუბჰან“ ში გამოხატავს, რომ იყოვლისშემძლე გამჩენი ყოველგვარი ნაკლოვანი თვისებისგან შორს არის. ამ სიტყვებით გამჩენის წინაშე აღმაფრენას განიცდის და აღნიშნავს, რომ მის წინაშე სრულიად უძლურია და ყოველმხრივ მასზეა დამოკიდებული.





## სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ

سَمِعَ اللّٰهُ لِمَنْ حَمِدَهُ

## იკითხება

„სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ"

## მნიშვნელობა

„ალლაჰს მისი მადლიერის ესმის"

رَبَّنَا وَلَكَ الْحَمْدُ

## იკითხება

„რობბენა ლექელ ჰამდ"

## მნიშვნელობა

„ოჰ, უზენაესო გამჩენო, მადლობა შენ გეკუთვნის".

## განმარტება

სიტყვა ჰამდის გამნარტება სურა „ფათიჰას" ახსნის დროს გავაკეთეთ.

როდესაც სიტყვა „ჰამდს" წარმოვთქვამთ და გამჩენის მიმართ მადლიერებას გამოვხატავთ, ამით მადლობას ვიხდით იმ წყალობისთვის, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა ჯერ კიდევ მაშინ გვიბოძა, როცა სული შთაგვბერა. შემდეგ კი ყველა იმ მატერიალური და სულიერი წყალობისთვის, რომელიც ამ ქვეყნად მოგვანიჭა.





# სუბჰანე რობბიელ ეღლაა

سُبْحَانَ رَبِّيَ الأَعْلَى

## იკითხება

**„სუბჰანე რობბიელ ეღლაა"**

## მნიშვნელობა

ჩემო უზენაესო და დიადო ალლაჰო, შენ ყოველ-გვარი ნაკლოვანი თვისებისგან შორს ხარ.

## განმარტება

სეჯდეს შესრულება უზენაესი ალლაჰისადმი გამოხატული სიყვარულის, პატივისა და ქება-დიდების აღმნიშვნელია. ადამიანი ამ დროს ცხვირსა და შუბლს ფეხების გასწვრივ დებს და ასე საკუთარ თავს გამჩენის წინაშე სრულიად უძლურ არსებად მიიჩნევს. მისდამი აღმაფრენასა და მისი სიდიადის გამომხატველ სიტყვებს (სუბჰანე რობბიელ ეღლაა) იმეორებს.



